ასლან ლიპარტელიანი

# სვანურ-ქართული ლექსიკონი

[ჩოლურული კილო]



ასლან ლიპარტელიანის მიერ შედგენილი სვანურ-ქართული ლექსიკონი (ჩოლურული კილო) ამ სახის პირველი ნაშრომია და, ვიმედოვნებთ, კეთილ სამსახურს გაუწევს ენათმეცნიერებს, ლექსიკოგრაფებს, ეთნოგრაფებს, საქართველოს და მისი ერთ-ერთი უმშვენიერესი კუთხის — სვანეთის ისტორიის მკვლევარებს.

ავტორმა თითქმის ნახევარი საუკუნე მოანდომა ამ საქმეს, 20 ათასამდე სიტყვას მოუყარა თავი და ერთ წიგნად შეკრა. ლექსიკონს თან ახლავს შესავალი წერილი სვანთა წარმოშობა-სადაურობის შესახებ, ჩოლურის აღწერილობა და წესჩვეულებანი.

ასლან ლიპარტელიანი ჩოლურის მკვიდრია, 1922 წელსაა დაბადებული. ლენტეხის საშუალო სკოლის ფრიადზე დამთავრების შემდეგ სწავლობდა თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ფილოლოგიის ფაკულტეტზე. 1940 წელს, მეორე კურსის სტუდენტი, ჯარში გაიწვიეს. ომში მძიმედ დაიჭრა, დაკარგა მარცხენა ფეხი. 1945 წლიდან შარშანდლამდე ეწეოდა პედაგოგიურ საქმიანობას.

„სვანეთის ისტორიის, სვანური ენის თაობაზე არაერთი საინტერესო გამოკვლევა არსებობს, — ამბობს ბატონი ასლანი, — მაგრამ ბევრი რამ ჯერ კიდევ დასადგენ-გასარკვევია. მიზანი მქონდა ჩემი მოკრძალებული წვლილი შემეტანა ამ საქმეში“.



# ასლან ლიპარტელიანი



# სვანურ-ქართული ლექსიკონი

(ჩოლურული კილო)



თბილისი — 1994

## სვანთა წარმოშობა-სადაურობა

აკადემიკოსმა აკაკი შანიძემ სვანური ენა ოთხ კილოდ დაჰყო: ბალს ქვემოური, ბალს ზემოური, ლაშხური და ლენტეხური. დიდი მეცნიერის ეს კლასიფიკაცია, ჩვენი აზრით, გადასასინჯია. მარტო ქვემო სვანეთის ხეობა გაყოფილია სამ ერთეულად. ლაშხეთის მოსახლეობა ზნე-ჩვეულებებით, იერ-სახით და ენობრივადაც საგრძნობლად განსხვავდება ჩოლურლებისაგან. თავის მხრივ ჩოლურლები — ლენტეხელებისაგან. მე ამას დავურთავ კილოების მიხედვით შედარებით ლექსიკონს, რომლითაც მკითხველი მიხვდება, რომ ჩოლურული არის კარგად გაფორმებული სვანური ენის ცალკე კილო.

მაგ. ლაშხელი იტყვის იშდაალ (ლაპარაკობს), ჩოლურელი — გარგლი, ხოლო ლენტეხელი — რაგადი. ლაშხელი იტყვის იქნე (დარბის), ჩოლურელი იტყვის — იჭვმე, ხოლო ლენტეხელი ამბობს იღუძე. ლენტეხელი ამბობს — იკენკული (კრებს), ჩოლურელი — იქუუნცე, ხოლო ლაშხელი — იფაანდე. ლაშხელი ამბობს ისიოლაალ (დასრიალებს), ჩოლურელი — იჩიირხალ, ლენტეხელი — იქიმფოლაალ. ჩოლურელი იტყვის — ურ (ურო), ლაშხელი — წიროოლ (ურო), ხოლო ლენტეხელი — ლაცეეხვაარ.

ჩოლურულად სალოცავს ეკლესიაჲ ქვია, ლაშხურად — საყდარ და ლენტეხურად — ლაკვამ. ეს და მრავალი სხვა მაგალითი ენობრივ სხვაობაზე მეტყველებს, ხოლო ამაზე დართული შედარებითი ლექსიკონი ნათელი დადასტურებაა იმისა, რომ ჩოლურული სვანური ენის მე-5 კილოა.

ჩოლურელების საწესჩვეულებო რელიგიური, წარმართული თუ ქრისტიანული დღესასწაულები განსხვავდება ლაშხურისა და ლენტეხურისაგან.

სვანები თავის თავს შვანარს უწოდებენ, ქართლელები — სვანებს, ხოლო მეგრელები — შონებს. სამეცნიერო ლიტერატურაში კი უწოდებენ სონებს, მისიმილიანებს, მახელონებს, ჰენიოხებს, სანიგებს, სანიტებს, სანნიებს, მოსვანიკებს, მოშენებს, ხალიბებს ანუ იგივე პალდებს, მარებს, წანარს ანუ ცანარს. სვანებს ეს სახელი უნდა დარქმეოდათ ინდოევროპელთაგან. გერმანულად Schwan — გედი. Schwanen — გედები. გედების ქვეყანა? აღსანიშნავია, რომ ოსები სვანებს შარილარს უწოდებენ. სვანეთის ერთ ტერიტორიას კიდევაც ჰქვია შარი (ძველი ნასახლარებით — შარილარ). ივ. ჯავახიშვილის კონცეფციით, შარომატები იყვნენ ქართველური და კავკასიური ხალხების წინაპრები და ასკვნის, რომ კავკასიურ ენათმეცნიერებას უნდა დაერქვას შარომატული ენათმეცნიერებაო.

კოლხიდის მოსინეკებს სახელი დაერქვათ კოშკების მიხედვით, რომლებსაც ერქვათ „მოსინი“ (Mosyni). სანა ნიშნავს აღშენებულს (საზათი). „მოშენე ანუ მოსენაკე“ (ვ. ბაგრატიონი, საქ. გეოგრაფია, გვ. 20. გეორგიკის მიხედვით მოსინები — ქონგურები, კოშკები (გეორ. გვ. 321).

ამ ორი მოსაზრებიდან რომელი გამოდგება სვანის ეტიმოლოგიისათვის? კოშკები რომ ბლომად უშენებიათ, ეს ნათლად ჩანს ყველგან, სადაც სვანებს უცხოვრიათ. უძველეს დროში მათ უწოდებდნენ „მეშეხ“, რაც სვანურად შავს ნიშნავს და რაც, შესაძლოა, უკეთეს ახსნას აძლევდეს ტერმინ სვანეთს. შუმერები შავთავიანებად იწოდებიან.

МЕШЕХ — ТАК НАЗЫВАЕТСЯ В БИБЛИИ МАЛОАЗИАТСКОЕ ПЛЕМЯ МУШКОВ, ОБИТАВШИХ НА ЗАПАДЕ ОТ РЕКИ ЕВФРАТ, ПО СОСЕДСТВУ С ТАБАЛАМИ» «ИСТОРИЯ ДРЕВНЕГО ВОСТОКА». 1963 г. ПОД РЕДАКЦИЕЙ АКАДЕМИКА В. В. СТРУВЕ И Д. Г. РЕДЕРА. СТР. 522).

«МУШКИ — ГРЕЧ. МОСХИ, ЕВР. МЕШЕХ — НАРОД В МАЛОЙ АЗИИ ФРИГИИ И КАБАДОКИИ — ЗАНЯВШИЙ ПОСЛЕ ПАДЕНИЯ ХЕТТСКОЙ ДЕРЖАВЫ (ок. 200 г. до н. э.) БОЛЬШУЮ ЧАСТЬ ЕЕ ТЕРРИТОРИИ — МУШКИ ПРОНИКЛИ ДО ЕВФРАТА И ВЕРХОВИЕВ ТИГРА (стр. 523).

ახლო აღმოსავლეთი მთელი მსოფლიოს აკვანია. აქედანაა გავრცელებული მოსახლეობა თავისებური ენებითა და ბუნებით. ამ მიგრაციების დროს ბევრი ტომი და ტომთა გაერთიანებები აღიგავა პირისაგან მიწისა, ბევრმა იცვალა სახე გეოგრაფიული გარემოს, ბუნებრივი და სოციალ-ეკონომიკური პირობების გამო.

კავკასიის ტერიტორიაზე უძველეს აბორიგენების ნაშთად შემორჩენილია სვანი ხალხი თავისი ენით, ზნე-ჩვეულებებით და სარწმუნოებით. თუ როდის გავრცელდა ამ ხალხის ნაკადები სხვადასხვა მხრისაკენ, ცნობილი არ არის, რადგან მას ფარავს ისტორიული წარსულის წინარე ისტორიის ბურუსი. მაგრამ ამ ხალხის ტომთა განსახლების, ადგილმდებარეობისა და ცხოვრების სურათის აღდგენა შეიძლება ქართული წყაროებისა და უცხოელ ისტორიკოსთა ჩვენებათა მიხედვით. სომეხთა ისტორიკოსი მოსე ხორენელი ერთ ადგილას აღნიშნავს, რომ:

«ВАЛАРСАК, ОКОНЧИВ ДЕЛА СВОИ В МАЗАКЕ, ПОНТЕ И ЕГРРИИ, ВОЗВРАЩАЕТСЯ НА СЕВЕР К ПОДОШВАМ ПАГАРИИ, ЛЕЖАЩЕЙ МЕЖДУ ТАИЕЮ» ითვისებს აქ ადგილებს, აშენებს ქ. კოლის ანუ კოლას... «СОЗВАВ СЮДА ДИКИХ ЧУЖЕСТРАНЦЕВ СЕВЕРНОЙ ГОРЫ, ПРИКАЗАЛ ИМ ОТСТАТЬ ОТ РАЗБОЕВ И ГРАБЕЖЕЙ». წ. 2, გვ. 136-137. აქედან უკვე ჩანს სვანთა გადმოსახლება ჩრდილოეთიდან სამხრეთისაკენ. ესენი სვანები რომ იყვნენ, ეჭვს არ იწვევს, რადგან ვიცით, რომ კავკასიონის მთიანეთი მთლიანად სვანებს ეკავათ.

ქვეყანას ერქვა კოლაეთი — იქ მოსახლე ხალხს კოლარნი. ეს ხალხი ესახლა აფხაზეთის ტერიტორიაზეც, სადაც ჰენები ანუ ჰენიოხებიც ერქვათ. კოლაეთის ტერიტორიიდან გამოდიოდა მდინარე კოლი — უცხო ავტორებმა კოლი კიროსად გადააქციეს — ეს სინამდვილეში იყო მტკვარი, რომელსაც ადრე ერქვა მდ. კოლა.

ძველი სახელწოდება მისიმილიანეთისა კოლაეთი იყო (პ. ინგოროყვა, „გ. მერჩულე“, გვ. 130). კოლაელებს და სხვა სვან ტომებს შორის მტრობა და შუღლი არსებულა, რისი გადმონაშთიც უნდა იყოს ზემოსვანური ტერმინი შესაბრალისის ცუდისა და საწყლის მიმართ — „კოლაარ სია“, ეს ტერმინი ისე იხმარე-



ბა, როგრც „თათარ“ — თათარო. მისიმილიანეთის კოლაელნი და ტაო კლარჯეთის კოლაელნი ერთი სვანური განშტოებაა. მოსე ხორენელს მოხსენებული აქვს აგრეთვე სვანური ტომების ჩამოსახლების მეორე ფაქტი. ალანთა მეფეს ვიღაცამ ტახტი წაართვა და ამიტომ სომეხთა მეფემ არტასმა ჯარი გაგზავნა სუმბატის მეთაურობით — ალანთა მეფეს აღუდგინა მმართველობა, ხოლო ტყვეები წამოასხა და დაასახლა მაზისის აღმოსავლეთით, რომელსაც ეწოდებოდა სავარსია (მ. ხორენელი, წ. 2, გვ. 253). სავარსიაში სვანური მოდგმის ხალხი იყო სომეხთა გაარიელებამდე. ხოლო ჩრდილოეთით გახიზნული ხალხი კვლავ ავსებს აბორიგენთა მხარეს.

ჰაოსი და მისი მოდგმა არ იყო ახლანდელი სომხების ჯილაგი. ესენი შეიძლება სვანები ყოფილიყვნენ, რადგან თესალიელი შაჰარმენი რომ მოვიდა ახლანდელ სომხეთის ტერიტორიაზე, იქ სულ სხვა მოსახლეობა დახვდა და მერე მოხდა მათი არმენიზაცია.

ეგვიპტიდან გამოსული მოშენები (moscheni) აგრეთვე ესახლებიან სომხეთის ტერიტორიაზე. მოშენებში სხვა ხალხი არ იგულისხმება, თუ არა სვანები. ადგილობრივი გამოთქმით: მუშვან, მოშენები, მუშვანები.

«ПО ПЛИНИЮ, ПО БЛИЗОСТИ АРМЯНЬ ЖИЛИ MENOBAPDI И MOSCHENI. СООТВЕТСТВУЕТ НЕ МОСХАН, А АРМИАНСКОЙ МОКСЕНЕ». (АДОНЦ. «АРМЕНИЯ В ЭПОХУ ИУСТИНЯНА»).

ისტორიულ ჭეშმარიტებად ცნობილია, რომ ეგვიპტელთა „მუშენი“ და დაბადების „მოსოხნი“ შეადგენდნენ ქართველი ნათესაობის ერსა“ (ი. ჭავჭავაძე, „ქვათა ღაღადი“). წყაროების მიხედვით სვანური ტომებია: ცანები, მოსინიკები, მარები, უტიები, მიკები, გელები, ბოხაელნი ანუ ბალხარნი, იგივე მოლახარნი (იხ. მელახ და მისიმილიანები). ჰენიოხები, სვანური მოდგმის ტომი საკები, აღმოსავლეთიდან დასავლეთით გადმოსულან. უძველეს დროს ისინი ალბათ დასავლეთიდან წავიდოდნენ აღმოსავლეთით. სხვანაირად შეუძლებელია იაფეტური მოდგმის ხალხის არსებობა პამირის მთების კალთებზე. ე. წ. ვერშიკები

«РАССКАЗЫВАЮТ, ЧТО ИЗ СРЕДНЕАЗИАТСКИХ РАВНИНА САКИ НАДВИНУЛИСЬ НА СОСЕДНЮЮ БАКТРИЮ И ЗАНЯЛИ ОБЛАСТЬ НАЗЫВАЕМУЮ ПО ИХ ИМЕНИ САКАСТАН, НЫНЕ СЕИСТАН. ЧАСТЬ ИХ НАПРАВИЛАСЬ НА ЗАПАД И ЧЕРЕЗ АРМЕНИЮ ВЫШЛА К ПОНТИЙСКИМ БЕРЕГАМ. ОСТАТКИ САКОВ В АРМЕНИИ УТВЕРДИЛИСЬ В НАИБОЛЕЕ ПЛОДОРОДНОЙ ОБЛАСТИ, ИЗВЕСТНОЙ С ТЕХ ПОР ПОД ИМЕНЕМ САКАСЕНЫ. ОТНОШЕНИЕ САКАСЕНЫ К САКАМ В ПОСЛЕДНЕЕ ВРЕМЯ ОСПАРИВАЕТСЯ, НО, ВИДИМО, НЕ СОВСЕМ ОСНОВАТЕЛЬНО. ПРИ ДАРИИ КОДОМАНЕ УЖЕ УПОМИНАЕТСЯ НАРОД EAXCЫIVAI. ЖИВУЩИЙ ПО СОСЕДСТВУ С АЛБАНАМИ И КАДУСИАМИ. ВСЕ ТРИ НАРОДНОСТИ СТОЯЛИ В ЛАГЕРЕ МИДИЙЦЕВ ПОД НАЧАЛЬСТВОМ АТРОПАТА. КАК НЕ ОБЪЯСНЯЛИ ПРОИСХОЖДЕНИЕ САКЕСИНУ И ИХ ОТНОШЕНИЕ К САКАМ, ФАКТ, ЧТО СУЩЕСТВОВАЛ ТАКОЙ НАРОД ОСТАЕТСЯ ВНЕ СПОРА. ИЗ СОСЕДНИХ С АЛБПНИЕЙ АРМЯНСКИХ ОБЛАСТЕЙ НАИБОЛЕЕ ИЗВЕСТНАЯ СЮНЯ. ОНА СОСТАВЛЯЛА ЕДИНОЕ КНЯЖЕСТВО КАК МОКСЕНА И ТАЙК И ХОТЯ ВХОДИЛА В АРМЕНИЮ,

НО ОТЛИЧАЛАСЬ СЕПАРАТИВНЫМИ НАКЛОННОСТЯМИ. ЭТО ОБСТОЯТЕЛЬСТВО СЛЕДУЕТ ПРИПИСАТЬ НЕСОМНЕННО ПРЕЖДЕ ВСЕГО ЭТНИЧЕСКОЙ ОСОБЕННОСТИ СТРАНЫ. ПОНЯТНО, ЧТО УЧЕНЫЕ ИСКАЛИ СЛЕДОВ САКОВ НЕ ТОЛЬКО В САКАСЕНЕ, НО И СОСЕДНЕЙ СЮНИИ (АДОНЦ. «АРМЕНИЯ В ЭПОХУ ЮСТИНЯНА». ст. 421).

450-451 წ.წ. ქართველებმა და სომხებმა განიზრახეს გაერთიანებული ძალით სპარსთა წინააღმდეგ აჯანყება. ვასაკ სიუნიმ, რომელსაც ხელს არ აძლევდა არც სომხებისა და არც ქართველების თვითნებობა, განხეთქილება შეიტანა სომეხ და ქართველ აჯანყებულთა შორის სპარსეთის წინააღმდეგ. ეღიშე ამბობს, ვასაკმა „დაარღვია ერთიანობა ქართლის ქვეყნისა სომხეთთან... აჯანყებულთა მოკავშირე ჰუნებისათვის გზის შესაკრავად ვასაკს ჯარები გამოუყვანია, რომელთა შორის ქართველი მთიელებიც კი ყოფილან. ე. წ. წანარები ანუ ცანები“ (საქ. ისტორიის ნარკვ., ტ. II, გვ. 89).

აქედან ნათელია, რომ ეს მოსული ხალხი, დამკვიდრებული ალბანეთ-სომხეთის მეზობლად, ცდილობდა თავისი გავლენის შენარჩუნებას და ამჟღავნებდა სეპარატიულობას, რომელიც კიდევაც გამოუჩენია და გამოყოფია სომხეთს 571 წლიდან 660 წლამდე.

«СЮНЯ БЫЛА ОТДЕЛЕНА ОТ АРМЕНИИ ОТ 571 ДО 660 Г.».

სიუნიელები, იგივე სვანები სვანური მოდგმის მეომარი ტომია, რომელმაც მრავალი გამოჩენილი პიროვნება მისცა ისტორიას. პეტრე სიუნიელი და ისტ. ს. ორბელიანი სიუნეთიდან იყვნენ... 291. სპარსთა მეფე ხოსროი ნუშრივანის მიერ დერბენტის სიმაგრეში მეციხოვნე ჯარად დაყენებული ყოფილან სიუნიელები სომხეთის ტერიტორიიდან (Адонц. стр. 422). სომხეთის ეს ყველაზე უფრო გამოჩენილი მხარე, მისი ეთნიკური განსხვავებულობის გამო, განიცდიდა მუდმივ აგრესიას. იფლითებოდა, მაგრამ კვლავ მთელდებოდა ნათესაური ტომების ნაკადებით მეზობელი მთიანი მხარეებიდან“.

«НЕСОМНЕННО СЮНЯ, ПО НАСЕЛЕНИЮ ОТЛИЧАЛАСЬ НЕСКОЛЬКО ОТ ЦЕНТРАЛЬНЫХ ЧАСТЕЙ АРМЕНИИ. ПЛЕМЕННАЯ ИСКЛЮЧИТЕЛЬНОСТЬ ЕЕ ПОДДЕРЖИВАЛАСЬ И ОБНОВЛЯЛАСЬ ПЕРЕСЕЛЕНЧЕСКИМИ ТЕЧЕНИЯМИ ИЗ ПРИЛЕГАЮЩИХ ГОРСКИХ СТРАН (АДОНЦ. ст. 423).

260 წელს შაბურმა დალაშქრა რომაელთა სამფლობელოები და ამის შესახებ სამენოვან წარწერაში იხსენიებს მოხარკე სამეფოებს და მათ შორის „მახელონია ჰენიოხებსაც“. პროფესორი ვ. პ. ჰენინგი თვლის, რომ აქ იგულისხმება ალბათ ჩრდილო სომხეთის ერთ-ერთი ოლქი სიუნიკი, რადგანაც მახელონია შაბურის წარწერაში იბერიასა და ალბანეთს შორის იხსენიება (გვ. 560).

ცხადია, ეს ხალხი იყო წმინდა სვანური მოდგმის, ადრე მთელს საქართველოსა და სომხეთის ტერიტორიაზე ფართოდ გავრცელებული. სომხეთის ოლქებში სიუნიეთი ცალკე იხსენიება და საეკლესიო კრებაზე სიუნიეთის წარმომადგენელი არც კი გამოცხადებულა. ეს იყო 571 წელს (АДОНЦ. «АРМЕНИЯ В ЭПОХУ ЮСТИНЯНА». стр. 339).

იბერიელთაგან აბორიგენთა „მონელება“ გრძელი ისტორიული პროცესი



ყოფილა და ბევრჯერ ცდილან სვანთა ტომები კვლავ ჰეგემონობის აღდგენას. ისტორიკოს ზენობ გლაკის ცნობის საფუძველზე, ადონცი აღნიშნავს ჩრდილოეთის მეფის ივერიაში შესვლას, რომელმაც ივერია ააოხრა კარნუ ქალაქამდე. ივერების თხოვნით სომეხთა მეფემ ტირიდატმა გაგზავნა დამხმარე ჯარი. სომეხ-იბერიელთა გაერთიანებულმა ჯარებმა გარეკეს მთიელები და ტყვედ ჩაიგდეს სამი თავადი და ოთხასი რჩეული. შემდეგ ისინი დაასახლეს სომხეთში და შეიტანეს სახელმწიფო სიაში. ისინი გახდნენ მეფის დაახლოვებულები (ადონცი. გვ. 241). სიუნიელი იყო პირველი თავადი და სარდლობდა 21 თავადს. ის არ მორჩილებდა სომხეთის მეფეს, არამედ მასთან ერთად კავშირში გამოდიოდა საერთო მტრის წინააღმდეგ. სიუნიელებს კავშირი ჰქონდათ პერსოარმენიელებთან, რომლებიც იგივე სვანი მესხები იყვნენ და ეკავათ მდინარე ფაზისის სათავეები,

«ПО СООБЩЕНИЮ ВИЗАНТИЙСКОГО ИСТОРИКА ПРОКОФИЯ, В 531 ГОДУ ПЕРСИДСКИЙ ЦАРЬ КОВАРД ПОСЛАЛ ПРОТИВ ИМПЕРАТОРА ВОЙСКА, КОТОРОЕ СОСТОЯЛО ИЗ ПЕРСОАРМЕНОВ И СОСЕДНИХ С АЛАНАМИ СУНИТОВ, Т. Е. ИЗ СИЛЬСИЮНИИ И ДРУГИХ ОБЛАСТЕЙ АРМЕНИИ» (АДОНЦ. ст. 287).

პერსოარმენიელები სხვა ყოფილა და არმენიელები კი სხვა, რადგან კავადმა არმენიის წინააღმდეგ სვანები და პერსოარმენიელები გაგზავნა 530 წელს (გეორგიკა., გვ. 28).

IV საუკუნის II ნახევარში თემისტი თავის თავზე წერს, რომ ის დასახლდა ფაზისის მხარეში, კოლხებსა და არმენიელებს შორის, ქუთაისის მახლობლად და გახსნა რიტორიკის სკოლა“ (ს. კაკაბაძის ვახ. გორგასალი, გვ. 68). ეს არმენიელები არ იყვნენ ახლანდელი სომხები, არამედ სვანთა ტომები, რომლებითაც მთელი იმერეთი იყო დასახლებული.

მდინარე რიონის სათავეებში და საერთოდ მთელ სამხრეთის ტერიტორიაზე სვანური ტომები რომ სახლობდნენ, ეს მტკიცდება ტოპონიმიკური ცნობებითაც. მაგ. რაჭაში სვანური სოფლებია შემორჩენილი: საკაო, კაჩაეთი, კვაშხიეთი, კორტი, ნაკიეთი, ჟოშხა, ბოყვი, ქორთა, აბარი ღადიში, გენდუში შხივანა, ლაჩადაში, დაბა ძეძლევი, ლუხუნის მთელი ხეობა, მთა ბუბა და სხვ. ლეჩხუმში სოფლები — მახაში, ქორენიში, ჩხუტარი, ცაგიარი, ლარჩვალი, ლეშკედა, დეკვირი, ლედეშტო, ლაჯანა, ცხოკუშერი და მრავალი სხვ. იმერეთში სოფლები და ადგილები: სოფ. ლეღვანი, ლაფეთი, გურნა, ჭყეპი, ლაშია, ლაგუაში, ლაჩგვისი, ნადაბური, დაბა ვანი, ქორეთი, ციხე კვეში, საყულია, მარგვი, ტელეფა, კაცხი (სოფელი კაცხი არის ზემო სვანეთში ფარის მიდამოებში, ჭობარეთის ხევი, ხვანა და ძგგირი).

ახლანდელი სომეხთა გვარები და ტოპონიმიკაც მეტყველებს, რომ სომეხ ჰაიკებს სომხეთის ტერიტორიაზე დახვედრია სხვა ხალხი. „თესალიელი არმენი რომ მოვიდა არმენიაში ე. ი. ქვეყანაში, სადაც თვითონ დამკვიდრდა, დახვდა ხალხი მუსხებად წოდებული — პ. ინგოროყვა. მდ. ზანგებურზე მდებარეობდა ქალაქი Котайя. ასეთივე სახით იხსენიებენ ბერძენი მწერლები აგრეთვე ქუთაისსაც (გვ. 302). СЕВЕРНЕЕ (МЕЖДУ КАРИНОМ И СПЕРОМ) ПРИ ГОРЕ

КЕНДИЛЕ НА САМОЙ ГРАНИЦЕ, СТОЯЛ И СТОИТ ТЕПЕРЬ ДЕРЕВНЯ ЦАГИКИ РОД ОТ ЦАГИК, ЦВЕТОК (АДОНЦ. ст. 24).

ეს იგივე სვანური სიტყვაა და ქართულად ასკილს ნიშნავს. ისევე, როგორც ლე-ჩხუმის ტერიტორიაზე ცაგერის სახელი გამომდინარეობს ცაგ-იდან, რაც ეკალს ნიშნავს. ჩოლურში ასეთი სახელი გვხვდება მაგ. „ცაგ“, საძოვარი ტერიტორია ლენტეხისაკენ მიმავალი გზის გადაღმა. აკადემიკოსი მარი თავის შრომაში სვა-ნეთის შესახებ აღნიშნავს:

«В ЧОЛУРСКОМ ОБЩЕСТВЕ ЦХЕНИС ЦКАЛСКОЙ СВАНИЮ НА ПРАВОМ БЕРЕГУ ЦХЕНИС ЦКАЛИ ИЛИ ЛАШХУРА РАСПОЛОЖИЛОСЬ СЕЛЕНИЕ TWELФ ЧТО С ОБИЧНЫМ ДЛЯ СВАНСКОГО РАЗДВОЕНИЕМЬ О ВЬ WE И ПЕРЕБОЕМЬ К ВЬ Т ВОСХОДИТЬ КЪ ПРОТОТИПУ KOLФ, ВЬ ЧЕМ НЕТРУДНО УЗНАТЬ НАЗВАНИЕ НЕСКОЛЬКИХ АРМЯНСКИХ ПОСЕЛЕНИЙ, НАИБОЛЕЕ ЮЖНОЕ ИЗ КОИХ НА ПРАВОМ БЕРЕГУ АРАК-СА ОБЩЕИЗВЕСТНО СВОИМИ СОЛЯНЫМИ КОПЬЯМИ» (Н. МАРР. ст. 31).

არა მარტო სოფლების, არამედ მთების სახელებშიც არის თანხვდენი-ლობა: ლოკი და ლალვარი — სვანეთის მთებზე და სომხეთშიც იხსენიებიან. ვედის ჭალა და სოფელი ვედი ზემო სვანეთში, ხოლო სომხეთში «УРЦ И АРЦ ЛЕЖАЛИ ПО РЕКЕ ВЕДИ» (АДОНЦ. ст. 302),

ვანნა სახელმწიფო იყო სომხეთის ახლანდელ ტერიტორიაზე, ხოლო საქა-რთველოში ყველგან იქაა ეს სახელი ადგილმდებარეობისა, სადაც სვანები სახ-ლობენ ან სახლობდნენ ძველად. სოფ. ლაჩაშენი სომხეთში არაფრით თანამედ-როვე სომხურს არ ეგუება, მაგრამ წმინდა სვანური სახელი აქვს შერჩენილი. „ზეგიამ“ სოფლის სახელია ზემო სვანეთში. მდ. ზეგიამურათი — მდ. ბერდუჯს წინათ ერქვა ზეგიამი. იყო ქალაქი ზეგიამიც, ანუ ბაზარი „ლალვარის მთის კალთებზეა ჩრდილოეთით გარდაბანი ხუნანი მდ. ბერდუჯი. ამ ტერიტორიაზევეა ცურტავი და გაჩიანიც (გიაჩიანი) „დერბენდიდან ბოლნისის დასავალს მცირე მთამდე და ქციის მდინარედან ლელვარ ლოქის მთამდე უწოდებენ აწ სომხითს“ (ვ. ბატონიშვილი, მ. ჯავახიშვილის რედაქც. გვ. 46).

სვანების ცხოვრების კვალი უფრო სამხრეთითაც (ახლანდელი სომხეთის ტერიტორიაზე) ნათლად ჩანს. მაგ.

«НА ЛЕВОМ БЕРЕГУ ЭВФРАТА, ВЫШЕ ГОР, HILLAH НАХОДЯТСЯ ГРУППА ХОЛМОВ — СОДЕРЖАЩИХ РАЗВАЛИНЫ. САМАЯ СЕВЕРНАЯ BABILI (ТУРАЕВ. «ИСТ. ДРЕВНЕГО ВОСТОКА». Т. 104).

„რომ არმენიის ლურსმული წარწერანი ქართველების მონათესავე ხალხს ეკუთვნის ეს დასკვნა ლენორმანისა სახელგანთქმულად დამტკიცებული იქნა სეისისა და გუიარის მეცნიერული ღვაწლით“ („ქვათა ღაღადი“, ი. ჭავჭავაძე).

„მუშურ“ — მწვერვალი სვანეთის ქედზე, ხოლო „მუჟური“ — დაბა კაბა-დოკიაში; „მელე“ — სვანეთში, სოფელი „მილიდ ანუ მილიდდა, იქ, სადაც ახლა არზრუმის გარშემო მთებია“. „მელე“ — ჯავახეთში. „მელეს რისაც ყმისა და მამულის მქონებელი იყვნენ“ (ე. თაყაიშვილი, „საქ. სიძველენი“, ტ. 2, გვ. 111).

„ფანაგა“ — სვანეთში, ფანაკარი — სოფ. კლარჯეთში. „ღართ ნაბადი“ —



სვანურად, ქართლში — „ღართისკარი“. „ყვეეშ“ — ადგილის სახელი სვანეთში, ციხე — სამ. საქართველოში. „დადიაში“ სვანეთის მთაზე, „დადეშის ხევი“ — ქართლში. „ბაავარ“ — სვანეთში. „ბავრი — ბაავარი“ — მესხეთში. ადონცი თვით პროვინციების სახელებშიც ავლებს პარალელებს აბორიგენთა ლექსიკის მიხედ-ვით:

ЗАНИМАЮЩАЯ НАС СТРАНА ЗАДОЛГО ДО Р. ХРИСТОВА БЫЛА ИЗВЕСТНА ПОД ИМЕНЕМ Supanai, КОТОРОМУ СООТВЕТСТВУЕТ ФОР-МА wyav — VV3 И ПО СЕМУ, ЕСЛИ СЬ ГРЕКО-РИМСКИЙ ТОЧКИ ЗРЕНИЯ uy-Yv3 ПЕРВИЧНОЕ СОФЕНЫ, ТО В ИСТОРИЧЕСКОМ ОТНО-ШЕНИИ ПОСЛЕДНЯЯ ФОРМА БЕСПОРНО ДРЕВНЕЕ — ДО АРМИАН-СКОЕ НАЗВАНИЕ ПЕРЕШЛО В АРМЯНСКИЙ ЯЗЫК В ВИДЕ ЦОФК, ГДЕ КОНЕЧНО К ЕСТЬ ПРОСТОЙ ЭКВИВАЛЕНТ ani ПРИМЕТИ МНОЖЕСТ-ВЕННОГО ЧИСЛА В ЯЗЫКЕ ДО АРМИАНСКИХ АБОРИГЕНОВ СТРАНЫ. НАЗВАНИЕ Supani СОХРАНИЛОСЬ ПОДЛИННО В СИРИЙСКОЙ ФОР-МЕ Sofan-aje В СЛЕДСТВИЕ ВЕРОЯТНО БОЛЕЕ БЛИЗКОГО РОДСТВА СИРИЙЦЕВ С ДРЕВНИМ ПОСЕЛЕНИЕМ» (АДОНЦ. ст. 40. 1908 Г).

ძველი წელთაღრიცხვის VIII საუკუნეში ჩილდირის ტბის მიდამოებში მო-ხსენიებულია ჰენიოხთა გაერთიანება (საქ. ისტ. ნარკვ. ტ. I, გვ. 540). ვინ იყვნენ ადონცის მიერ დასახელებული აბორიგენები? აუცილებლად სვანები. მათი სა-ხელიც „Supani“, ანუ „სვანი“ კომენტარებს არ საჭიროებს. მაშასადამე, მთელი სომხეთის ტერიტორიაზე გავრცელებულად ჩანს სვანური მოდგმის ხალხი. სი-რიელებთან ურთიერთობა საკვირვლად არ დარჩება, თუ გავიხსენებთ, რომ ერთ-ნაკადი სვანური მოდგმისა ეგვიპტიდან გამოსულად გვესახება. სვანეთში ეხლა-ცაა შემორჩენილი თქმა „სუბარაი“, „სუბარს ფუშტე“, სუბარაის „ხაფშტუნე“. ვერ გეტყვით, სუბარებს აშინებდნენ სვანები თუ სუბარები — სვანებს, მაგრამ სახელი სუბარებისა შიშთანაა დაკავშირებული.

«В НАЗВАНИЕ «СУБПРИ» Р. БЛЕИХШТЕИНЕР УСМАТРИВАЕТ ДРЕВНЕЙШЕЕ НАЗВАНИЕ «ИБЕРОВ» (В. ДОНДУА. «НЕКОТОРЫЕ ЗА-МЕЧАНИЯ НА ТРУД «ИСТОРИЯ АРМЯНСКОГО НАРОДА»).

ესეც დასტური უნდა იყოს სვანების ურთიერთობისა სუბარებთან. სამხრეთ-ში შუა აზიიდან კავკასიაში შემოსული სვანი ტომების შესახებ ადონცი ამბობს, რომ ნაწილი დაემკვიდრა სომხეთის უკეთეს ტერიტორიაზე, ხოლო ნაწილი გა-ემართა დასავლეთით და დაემკვიდრა პონტის ნაპირებთანაო (ადონცი. გვ. 421). ეს დასავლეთით წასული ტომებია, ცანთა ტომებად ცნობილი. ძველ ისტორი-კოსთა ჩვენებებს თავისებურ ინტერპრეტაციას აძლევენ ქართველი ისტორიკო-სები და მკვლევარნი და ცანებს ჭანებად ე. ი. მეგრულ ტომად მიიჩნევენ, მაგრამ ეს მცდარი შეხედულებაა. ძველი ავტორები იხსენიებენ ცანებსაც და მათთან მეზობლად მყოფ, ლაზურ ტომებსაც: „I-II საუკუნეებში სამხრეთ-აღმოსავლეთ შავიზღვისპირეთში არსებულა მახელონებისა და ჰენიოხების სამეფო“. ის იგივე ცანთა სამეფო იყო სვანური ტომებით“ (პ. ინგოროყვა, გვ. 558).

„ტაციტუსის თქმით, ახ. წ. 58 წელს ჰენიოხები თავს დასხმიან სომხეთს და

ამით დახმარება აღმოუჩენიათ კორბულონისათვის, რომელიც ფარსმან I-თან ერთად ომს აწარმოებდა პართების წინააღმდეგ (საქ. ისტორ. ნარკვევ. ტ. 1, გვ. 541). ჰენიოხების ერთგულება რომისადმი განპირობებული იყო ძლიერი მეზობლებისაგან (სომხეთი, იბერია) თავდაცვის მიზნით (საქ. ისტორია, გვ. 546).

«ЦАНСКИЕ ПЛЕМЕНА ЖИВУТ В СОСЕДСТВЕ С АРМЕНИНАМИ, СЕЛО ХАРТ НАХОДИТСЯ ВЬ ЗЕМЛЕ ЦАНОВ, ОКЕНИТОВ ОДНОГО ИЗ МНОГИХ ЦАНСКИХ ПЛЕМЕН. ДОЛЬШЕ ИДУТ ПРЕДЕЛИ ЦАНОВ КОКСИЛИНОВ, У КОТОРЫХ ДВА УКРЕПЛЕНИЯ СХИМАЛАНИХ И ЦАНЗАК. ЦАНЫ ОБИТАЛИ ЗНАЧИТЕЛЬНО ВДАЛИ ОТ МОРСКОГО БЕРЕГА ПО СОСЕДСТВУ СЬ АРМЯНАМИ. НЕПРОХОДИМЫЕ ГОРЫ ОТДЕЛЯЛИ ЦАНОВ ОТ МОРЯ, ОТРЯД ЦАНОВ В ОСАДЕ ПЕТРИ В 550 ГОДУ. ПРИМОРСКАЯ ПОЛОСА ПРИНАДЛЕЖАЛА ТРАПЕЗУНТЦАМ, ДАЛЕЕ ЛАЗСКИМ ПЛЕМЕНАМ, А НАГОРНАЯ ОБЛАСТЬ ОТ ЭТОЙ ПОЛОСЫ ВЬ ДО ИСТОКОВ РВОА СОСТАВЛЯЛА СТРАНУ ЦАНОВ. ГОРИ БОЛХАР СЧИТАЛИСЬ ГРАНИЦАМИ МЕЖДУ АРМЕНИЕЙ И ЦАНАМИИ. (ст. 60—62. АДОНЦ).

ძველ დროში ცანებს ეწოდებოდათ ხალდები — ზემო სვანეთში ამის დამადასტურებელი საბუთი არის სოფელი ჭალდე და მოსახლეობა „ჭალდეშარად“ წოდებული.

«ЦАНЫ ОДНО ИЗ МНОГОЧИСЛЕННЫХ ПЛЕМЕН, НАСЕЛЯВШИХ СТРАНУ, ИЗВЕСТНУЮ ВЬ БОЛЕЕ ДРЕВНЕЕ ВРЕМЯ ПОД ИМЕНЕМ ХАЛДИИ. С УСИЛЕНИЕМ ПОЛИТИЧЕСКОГО ЗНАЧЕНИЯ ЦАНОВ В VI СТОЛЕГРАНИЦАМИ МЕЖДУ АРМЕНИЕЙ И ЦАНАМИ. (ст. 60—62. АДОНЦ).

აღმოსავლეთ საქართველოში ჯერ იბერების მოქმედებით განადგურდა სვანური მოსახლეობა; იმ დროიდან უნდა შემორჩენოდა ჩოლურის საზოგადოებაში ადგილის სახელწოდება „ლაიბარი“ — ე. ი. საიბერო გადასახადის შესაკრები ადგილი და გადასახადის სახელი „იბაარ“. იბერების შემდეგ, ბერძენ-სპარსელთა ომებმა გაანადგურა სვანებიცა და თვით იბერებიც. სწორედ ამან დაახევინა იბერთა ნაკადს დასავლეთით და არაბობის დროს უკვე არა თუ არ იხსენებიან იბერები აღმოსავლეთ საქართველოში, არამედ დასავლეთშიც კი არგვეთის სამთავროს სახელით გამოჩნდა ქართული მოსახლეობა. სვანური მოდგმის ტომები სომხეთში შეერწყა მოსულ არიელებს, დაკარგა საკუთარი ენა, მაგრამ შემორჩა გვარები და ადგილმდებარეობის სახელები. 532 წელს სპარსეთ-ბიზანტიას შორის დადებული საუკუნო ზავით, ქართლში მეფობა გააუქმეს „და სხვა ვინმე კაცი დაადგინეს მთავარ წანარეთისა კევისა და მორჩილება დასდვეს მისი“ (ივ. ჯავახიშვილი, ქართ. ერის. ისტ., წ. 1, 1960 წ., გვ. 246). ამ ტომის შესახებ კონსტანტინე გამსახურდია „დიდოსტატ კონსტანტინეს მარჯვენას“ კომენტარში წერს: „წანარნი — ძველი ქართული ტომი, თეთრი არაგვის პირად ბინადარი — არაბი ისტორიკოსის მავსუდის ჩვენებით წანართა ქვეყანას განაგებდნენ ქორ-ეპისკოპოსნი“ (გვ. 395). აქედან ნათლად ჩანს, რომ სპარსელებმა ხელი ვერ ახლეს სვანური სამთავროს სუვერენობას. ეს ამტკიცებს ჯერ კიდევ სვანური ელემენტის აღმოსავლეთ საქართველოში მძლავრობას. თუ სხვა ქართველი ავტორები გვერდს უვლიან, აკადემიკოსი მარი პირდაპირ წერს:



«ГОРНАЯ СТРАНА ПРИ АРАГВСКОМ УЩЕЛЬЕ У АРМЯНСКОГО ИСТОРИКА ФОМИ АРЦРУМ ВЬ ОПИСАНИИ ПОХОДА БУГИ ВЬ 9 ВЕКЕ ЖИЛИ ЦАНИ, МЕЖДУ ТЕМ TANAR ЕСТ ПРАВИЛЬНОЕ СВАНСКОЕ МНОЖЕСТВЕННОЕ ЧИСЛО ОТ СЛОВА TAN» (АК. МАРР. ст. 32).

ტენდენციური ეპოქა აღმოსავლეთ საქართველოს ტერიტორიაზე დაიწყო ფარნავაზის მემკვიდრე საურმაგიდან — საურმაგს განუდგნენ იბერიელები და მან თავი შეაფარა დედულეთს, ე. ი. სვანეთის ჩრდილოეთ ტომებს, მოირთო ძალი და დაამცირა ქართველები. მირიან მეფის ირანული წარმოშობის გამო მთიან მხარეში მცხოვრები სვანები გაერთიანდნენ ბარის სვანებთან და მოაოხრეს კახეთი. მირიანმა სასტიკად დასაჯა ეს ჰენიოხი ჰერი წანარი-ცანარი-სვანები, ვინც ჟლეტას გადაურჩა, აყარა და დაასახლა ახლანდელ ტერიტორიაზე. რბევას გადარჩა ალბანეთის მოსაზღვრე ტერიტორია. წინააღმდეგობა სარწმუნოებრივ ნიადაგზეც შეიძლება ყოფილიყო, რადგანაც გაც და გაიმი იყო სვანების კერპები და არა მერე შემოღებული არმაზ და ზადენი. ვახტანგ გორგასალი აგრძელებს წინაპრების პოლიტიკას, იწყებს ეკლესიიდან. „ჯუანშერის ცნობების თანახმად, ქართლის ეკლესიის რეორგანიზაცია ვახტანგ მეფეს კარგა ხნის წინათ ჰქონია მოფიქრებული“ („საქ. ისტ. ნარკვევები“, ტ. II, გვ. 96).

ვახტანგ მეფე ებრძოდა ჰერეთის სამთავროს — „ჰურების კულტურულ-ეთნიკური შერწყმა ქართველ ტომებთან, ჰერების ასიმილირება დაიწყო ძველი წ. ა II-I საუკუნეების მიჯნაზე“ („საქ. ისტ. ნარკვევები“, ტ. II, გვ. 402).

ვახტანგმა გადააყენა რუსთავის ეპისკოპოსი და ახალი დანიშნა, ე. ი. შეცვალა მისი მოწინააღმდეგე მღვდელმთავარი. ვახტანგმა უჯარმა წაართვა ჰერეთის ერისთავებს და თვით დაიტოვა სამემკვიდრეოდ („საქ. ისტ. ნარკვევები“, ტ. II, გვ. 98).

ვახტანგმა რომ გამოითხოვა საბერძნეთიდან 12 ეპისკოპოსი და ერთი კათალიკოსი, ესენი უნდა ყოფილიყვნენ სირიელი მამები, რომელთაც მოახდინეს ძველის გადაფასება, უფრო განადგურება და ახლის შექმნა — ხზოს ტყავებზე დაწერილი ტექსტების სხვა ენაზე დაწერა სხვანაირად ვერ აიხსნება.

ამრიგად, ნათლად ჩანს, რომ სვანთა ტომები ამიერკავკასიის ტერიტორიაზე უპირველესნი არიან — აღმოსავლეთ საქართველოში ცანები და სიუნელები, სამხრეთ საქართველოში კოლაელნი, ანუ იგივე ცანები, იგივე კლარჯნი, მახელონი, ჰენიოხები. ცხოვრობდნენ თუ არა სვანები დასავლეთ საქართველოს ბარში და უკიდურეს დასავლეთში? რა თქმა უნდა ცხოვრობდნენ — ახლანდელ აფხაზეთის ტერიტორიაზე დიდი სატომო გაერთიანების, მისიმილიანების სახელწოდებით. შავი ზღვის სანაპირო ზოლი მთლიანად მახელონია, ჰენიოხებს ეკავათ. თვით სახელწოდება ჰენიოხები კრებითია. სტრაბონის თანახმად, დიოსკურიიდან მოკიდებული, ვიდრე კავკასიის მწვერვალამდე, ცხოვრობდა მრავალრიცხოვანი ცანთა (ΣOAVAG) ტომი, რომელსაც 200 000 მეომარის გამოყვანა შეეძლო და ისინი ბატონობენ მეზობელ ტომებზე. ზოგი ავტორი ამ მხარეში გაბატონებულად ჰენიოხებს თვლის. სტრაბონი და პლინიუსი, ნაცვლად სვანებისა, წერენ

ΣOAVAG CVAVOG. ჰენიოხების სვანებად მიჩნევას საკმაო ისტორია აქვს. საისტორიო მეცნიერების თანამედროვე დონე მიუთითებს, რომ სვანების გავრცელების არე არ შემოიფარგლებოდა საკუთრივ დღევანდელი სვანეთით, იგი მოიცავდა დასავლეთ საქართველოს მნიშვნელოვან ნაწილს. დიდი ტომობრივი ერთეული, თუ ტომთა გაერთიანება, რომელსაც კრებითი მნიშვნელობა ჰქონდა ანტიკური მწერლობისათვის, იყო ჰენიოხთა ვრცელი დასახლება თანამედროვე აფხაზეთის ტერიტორიაზე“ (გრანი ქავთარია, გვ. 131-132, ჟურნ. „ცისკარი“ № 5, 1977 წ.).

„აღმოსავლეთ საქართველოში ამათგან უნდა შექმნილიყო ჰერეთის სამეფო, რომელიც მერე კახეთსაც მოიცავდა — ესენი არიან იგივე წანარნი, ანუ ცანარნი. უფრო გვიან VIII საუკუნის დასასრულს და IX საუკუნის დასაწყისის ამბებში არაბი ავტორები ერთმანეთს უპირისპირებდნენ ჯურზანსა და სანარიას. ჩრდილო დასავლეთში ჰენიოხთა მიწა-წყალი ნიკოფსიამდე ვრცელდებოდა“ (პ. ინგოროყვა — „გ. მერჩულე“, გვ. 125). „შუაგული ამ ტერიტორიისა, სადაც ჰენიოხები ესახლენ, იყო სოჭის რაიონი“ („გ. მერჩულე“, გვ. 124), „სამხრეთ დასავლეთში ბოსფორის ზღვასთან აზიის მხარეზე იყვნენ ჰენიოხები“ (სტრაბონი, გვ. 111).

სანიგები (სანიხები), ანუ ჰენიოხები და მისიმიანები სვანები არიან. მათ ანტიკურ ხანაში ეკავათ „ზღვისპრა მხარე ისტორიულ აფხაზეთისა, სახელდობრ ზონა სოხუმი, ლიხინი, ბიჭვინთის, გაგრის, ადლერის სექტორები — ხოლო ანტიკური ხანის დასასრულს ეს მხარეები აფხაზთა ტომის ხელში გადასულა — ეს მომხდარა მე-3-4 საუკუნეებში ახალი წელთაღრიცხვით (გ. მერჩ. გვ. 123). არავითარი ეგერ სვანები, არავითარი ნარევი ტომი. აფხაზეთის ტერიტორიაზე ფართოდ ყოფილან გავრცელებულნი სვანები. ქალაქი სოხუმი, ცხუმი თავის დროზე წმინდა სვანური პუნქტი იყო. 555 წ. ბიზანტიელებმა გაალაშქრეს მისიმილიანელი სვანების დასასჯელად. ამაოდ ცდილობდნენ მისიმილიანელნი, სვანები შერიგებოდნენ, როგორც ერთმორწმუნე ქრისტიანებს. მათ მაინც სასტიკად გაუსწორდნენ.

555 წელს მისიმილიანები აუჯანყდნენ ბიზანტიის სამხედრო წარმომადგენელ სოტერიხს. სვანები ესახლნენ კოდორის ხეობაში და მის განტოტებაში. სოტერიხისა და მისი რაზმის განადგურებას დამსჯელი ექსპედიცია მოყვებოდა რომაელთა მხრივ და ამიტომ მისიმილიანებმა ქართლში სპარსთა ჯარის უფროსს, ნახორაგანს მიმართეს. ნახორაგანმა სპარსთა მხედრობა შეიყვანა მისიმიანეთში. 556 წელს ბიზანტიამ დასძრა 4 ათასი რჩეული მხედრობა. მისიმიანეთი მოაოხრეს, მაგრამ ხალხი წელში მაინც ვერ გატეხეს... მისიმიანები თავის ნებაზე დატოვეს ბიზანტიის აღიარებით“ (ივ. ჯავახიშვილი, ქართ. ერის ისტორია, ტ. I, გვ. 258, 1960 წ.).

მე-17 საუკუნის თურქი მოგზაური ევლია ჩელების ჩვენებაც საშერვაშიძეო აფხაზეთის შესახებ სვანურობას უსვამს ხაზს. შარვაშიძე ან შავრეშიანები სვანები არიან და არა მეგრელები ან აფხაზები. ამ მხარის ცენტრის სახელიც ლიხინი ანუ ლღხინი დიდ თოვლიანს ან ქვიანსა ნიშნავს. ეს გრძელდებოდა მუწიშის ხეობამდე, „მუწ“ კი სვანურად წვეტიან მწვერვალს ნიშნავს და ასეთი კიდევაც არის სვანეთის ქედზე. პავლე ინგოროყვას მტკიცება, თითქოს სვანები მარტო მისიმიანეთში ყოფილიყვნენ, სწორი არ არის. პირიქით, ისინი ქალაქ სოხუმის ტერიტორიაზეც არიან. მსგავსად აღმოსავლეთ საქართველოს სიუნიეთის ტერიტორიისა, სვანები მისიმიანეთში სხვა კანონებს მისდევდნენ და საკუთარი ენა ჰქონდათ.

ანტიკურ ეპოქაში ჰეკატე მილატელი VI საუკუნის მეორე ნახევარში ჩვენს ერამდე აფხაზეთში მოსახლე ტომთა შორის ასახელებს ჰენიოხებს, კორახებს, კოლაელებს და კოლხებს („აფხაზ. ისტორია“. I ნაწილი, გვ. 36).

III—V საუკუნეებში (ახ. წ. ა.) აფხაზებმა ჩრდილოეთიდან დაიპყრეს სანიგეთი (აფხაზ. ისტ. I ნაწ. გვ. 38).

სვანები ახლანდელი სამეგრელოს ტერიტორიაზეც ფართოდ ყოფილან დასახლებული. ამიტომ აღნიშნავენ უცხო ავტორები, რომ მდინარე chobus სვანთა მიწაზე დისო — ცხუმარი. ცხიმალ — სვანეთში, ცხმორი — რაჭაში, ცხმორისი — აჭარაში, ცხომარეთი — ზემო იმერეთში.

„გაგი“ — მცხეთის კერპ გაც და გაიმ — წმინდა სვანური წარმოშობისაა, რადგან ეს სარწმუნოება ახლაც ძლიერია სვანეთში. აღმოსავლეთ საქართველოში, მთელ ტერიტორიაზე, იბერიზაციამდე სვანური მოსახლეობა იყო.

გაგვ — სოფლის სახელი სამცხეში, აფხაზეთში — გაგრა, მის მახლობელ სოფელს ეწოდებოდა გაგვ. — ეს სახელი ყველგან დაკავშირებულია სვანურ წარმართულ სარწმუნოებასთან.

ლიხინი — ლუხუნი, ქვიანი — სოფლის სახელი, ლიხეთი რაჭაში — ლიხის მთა — სვანური ბუნების სიტყვებია — არ არის სწორი მათი მეგრულ-აფხაზურთან დაკავშირება (გ. მერჩ. 151 გვ.).

ხუნ — ქვა, ლუხ — მდინარის ადიდება წვიმის დროს. ლღხინ — დიდი თოვლი.

ქართლის მატიანე აზონს მიაწერს ორი კერპის — გაც და გაიმის აღმართვას, ამასთანავე შენიშნავს, რომ აზონმა დაუტევა ალექსანდრეს რჯული და ადგილობრივი სვანური წარმართობა მიიღო — არსად საქართველოში ამ რწენის ნიშანკვალი არაა, გარდა სვანეთისა, კერძოდ ჩოლურში — აღდგომის შემდგომი კვირის დღესასწაული საკლავი ცხვრის გოცაის შეწირვით. — როცა ბავშვი ავად გაუხდებათ, ეტყვიან: „გაგი ლაშიდ“ და მთვარისაკენ უთითებენ. თუ ვილაპარაკებთ რაჭის ლიხეთზე და ლუხუნის შესახებ, საკვირველად არ მოგვეჩვენება ამ სახელების სვანურობა, რადგან მე-15 საუკუნემდე მთელი ზემო რაჭა სვანებით იყო დასახლებული. სახელი სოფლისა „ხოფი“ — სვანურად — ჰოფი ჰოფირ — ლენტეხშია, გუდაუთის რაიონში ხოფი მდინარეა, ერთვის მდინარე მუწის წყალს სოფ. ხოფიდან 4 კმ დაცილებით. მდინარე ხოფის ხეობაში და მიმდებარე ადგილებში სვანები ყოფილან დასახლებული. თვით ინგოროყვაც შენიშნავს — საქართველოს რომელ ტერიტორიაზეც უნდა იყოს კოფი, სვანურობასთანაა დაკავშირებული. ხოფი — ხობი ოდიშში (იხ. ჯავახიშვილი).

ხოფი — ხუფათი — ცნობილი პუნქტი სანიგეთის ტერიტორიაზე.

ხოფა — ისტორიული პუნქტი ქსნის ხეობაში — ორივე პუნქტი სვანურო-
ბასთანაა დაკავშირებული. სახელი ქსანიც სვანური წარმოშობისაა, ისევე რო-
გორც მდინარე ლიახვი. ქსანი კანაფის ბოჭკოს საზომი ერთეულია. ლაშხურად
ლიახვ ქვია ადიდებულ მდინარეს — წვიმის შედეგად მდინარე ადიდდება; ჩვედ-
ლლუხვაან ლუუხვ — გაჯავრებას, აქოჩრებას ქვია ლილჯჯხე — ჟენლჯჯხან — ჯინი
ჭირს ან შური აქვს. ლჯხ ხუღვა ეჩააშთე. ლიახვ ანღრი ალჯხე — ბევრს, უშნოდ
ჭამს. ზემოთ აღნიშნული სახელების საერთო ქართული ახსნა არაა სწორი. ეს
ტოპონიმიკური ტერმინები სვანების ბინადრობის კვალს ამტკიცებს. ყველა ეს
სიტყვა მონათესავეა ზღვის პირა აფხაზეთში ბზიფის მდინარიდან ვიდრე ლაფს-
თა მდინარემდეო. ლაფსთა ცანებით ყოფილა დასახლებული (პ. ინგოროყვა. „გი-
ორგი მერჩულე“, 153 გვ.).

აღნიშნულ ტერიტორიაზე ყოფილან სვანური ტომის ცანები. მდინარეც
იწოდებოდა ცანის წყლად, მსგავსად ქვემო სვანეთის ხეობის ცანისა და ცანის
წყლისა, რასაც ახლა შეცდომით ცხენის წყალს უწოდებენ. ძნელბედობისა გამო
ქვ. სვანეთის ცანები გადაშენებულან და მარტო ნამოსახლარებიღა დარჩენილა,
რასაც ნაქალაქარსაც უწოდებენ, ანუ ნაქალაქევი.

არაბების შემოსევამდე უცხო ავტორები იხსენიებენ ცენის წყალს, რაც
შეცდომით ცხენად იქნა გადაკეთებული (ბერძნული „ჰიპოს“) ასეთი ამბავია
მტკვრის სახელის ეტიმოლოგიაშიც. კოლა-კოლი და აქედან უცხო წყაროებში—
მტკვარი, კურა, კორა — კიროსი?

მხოლოდ 1930 წლიდან დაიწყო ამ მხარის კვლავ სვანებით დასახლება. ცან
— ფართო მნიშვნელობით ქვია მახაშის ზემოთა ტერიტორიას უშგულამდე რა-
ჭისა და ოსეთის საზღვრებამდე, მანამდე ეს ტომი უფრო ფართოდ ყოფილა გან-
ფენილი რაჭის ტერიტორიაზე — ისევე როგორც აფხაზეთის ცანები სვანური
მოდგმის ტომები ყოფილან. VII—VIII საუკუნეთა საისტორიო წყაროების ცნო-
ბებით ფუსთა (ფუსტა) აფხაზეთის მხარის მნიშვნელოვანი ცენტრი ყოფილა.
მე-8 საუკუნის ავტორი ეპიფანე კონსტანტინეპოლელი მას ქალაქის სახელით
მოიხსენიებს (გვ. 256). ამ პუნქტის სახელი სვანურია. ფუსტ სვანურად ნიშნავს
პატრონს. ფუსტა, ანუ ბატონთა სრულიად უსაფუძვლოა ამ სახელის ქალაქ ფოთ-
თან მიმსგავსება.

არჩევს რა ჩხალთის სახელს, პავლე ინგოროყვა არ მიუთითებს, რომ მას
სვანები დალს უძახიან. მისიმიანეთი ანუ დალი, ანუ ჩხალთა — თუ ჩხალთის სა-
ხელს ჩახარიდან ან ჩხალ-იდან გამოვიყვანთ, მივხვდებით რომ ჩხარი სვანური
სახელია და ნიშნავს მეჩხერს. „სკიბ“ ქვია შემჭიდროებულს, მაგ. საცერი შეიძ-
ლება იყოს ჩხარი და მასში გადიოდეს ქატოც, ხოლო შეიძლება იყოს სკიბი —
და მასში ძნელად გადიოდეს ფქვილიც კი. ეს სახელი წმინდა სვანურია და სა-
ქართველოს ტერიტორიაზე იქ გვხვდება, სადაც სვანების განლაგებაა. რაც შეე-
ხება რკინის სახელს, რკინას ქვია ბერეჟ — სვანური გვარი ბერეჟიანი. არსად
ქართული სიტყვა წარმოებაში ჩხალი — ჩახალი — რკინას არ აღნიშნავს. ერი-თ
დაბოლოებული სახელები ყველგან სვანური ბუნებისა არიან: ცაგერი, თაკვერი,
ჭვიბერი, წალვერი, წილამიერი, ცხუკუშერი. სვანური ჩანს აღმოსავლეთ ტერი-



ტორიაზე კოჯორიც. „კოჯ“ — სვანურად კლდე. კოჯორი — კოჯებიანი — კლდია-
ნი — ლეჩხუმური კილოკავით სვანურის გავლენით მცირე კლდეს კოჯოს უწოდე-
ბენ. სოფელ მარტყოფს წინათ ერქვა „ავრიანი“ ანუ ქვიანი, სვანურად ამბობენ
„შვანია ავარს ხაცვემ“. ავარ — ქვა, დიღვამი — აქედან, დიღომი. არჩევს რა ტუ-
აფსეს სახელს, ინგოროყვა მას თვლის ადიღეულ ტერმინად. აქ გაუთვალისწი-
ნებელია სვანური სახელი ტუ — ტულ, ტყუპს, ორს, ნიშნავს. საღვთო წერილის
თარგმანის საშუალებით ქართულში შემოსული ტყველვა — სვანურ ტუ-2-ს. გა-
ვარჩიოთ ახლა ფსე — ქართულად ფსელი ნიშნავს შარდს, სვანურად ფსჯ — შარ-
დი, ხოლო ისეერ — ფსამს. გერმანულად წყალს ქვია Wasser, სვანურად — ისეერ
— სეერ ქართული ფსელი ანუ ფსერი — რუსულად ссать. Вода, ალბათ, მაგი-
ურ მნიშვნელობასთანაა დაკავშირებული. ვედებს აფრიკაში უწყლო კალაპოტებს
უწოდებენ, სვანურად ვად — წყალს ქვია. ლაშხურ კილოზე ამბობენ ვადი უბჯჯ-
და ე. ი. წყალ დაუსხამი ვად — ნატვრა. ზემო სვანეთში არის მდინარე ვედი, ვე-
დის ჭალა.

არა მარტო მეზობელი ქვეყნები, არამედ შორეული ლატვიაც, ბალტიის
ზღვისპირა ქვეყანა, ამჟღავნებს სვანურთან ახლო ნათესაობას, როგორც ენობრი-
ვად, ასევე ტოპონიმიკურადაც.

რიგის ყურეში არის ქალაქი ენგურე და იქვე უერთდება ზღვას, მდინარე
ენგურე, ანუ ენგური — უფრო აღმოსავლეთით მდებარეობს ტბა ენგურე. რიგის
ყურეში, აღმოსავლეთით არის ქალაქი კურორტი ლიმბაჟი. ყურის სამხრეთ-აღ-
მოსავლეთით არის ქალაქი კურორტი ვალლე. ტოპონიმიკური ერთეულები ასა-
რი, მელლუჟი და სხვა მრავალი, ლატვიური ენის ბუნების გათვალისწინებით,
ამტკიცებენ ამ ხალხის ენის ნათესაობას სვანურთან.

სახელი მარგვი წმინდა სვანური სახელია, ლეჩხუმის მარგვში, ჩოლურის
მუურგუუშ — მაარგვიიშ — ლაშხეთში. ყველგან, სადაც საქართველოს ტერიტო-
რიაზე ეს სახელი იქნება, სვანური მოსახლეობის კვალია. მერხეული — აფხაზეთ-
ში, მარხი ზემო სვანეთში და იშით დაბოლოებული სახელები სვანური წარმო-
შობისაა. დააბიიშ — ქოორონიიშ — გვირგვინიიშ — ზოგიში...

სვანურად ღვალოს ტელეფი ჰქვია. საჭმელად ღვალოს ხმარობენ ქართლში
და სვანეთში, აფხაზეთში მდინარის სახელია, ზემო იმერეთში კი ტელეფა სო-
ფელია. საჯავახოშიც ჰქვია თურმე სოფელს ტელეფისი... „კოლხეთში, ტელეფი-
სის ციხე-სიმაგრე, რომელიც სპარსთა სარდალმა მერმეროემ ეშმაკური ხერ-
ხით აიღო“ (საქ. ისტორის საკითხ. ტ. II, გვ. 24). აღსანიშნავია, რომ კოდორს
უცხოელები იხსენიებენ ჰენის წყალად, ანუ ჰიპოსი — ანუ ცხენის წყალი და ქვე-
მო სვანეთის ხეობის მდინარესაც ჰიპპოსად იხსენიებენ. ცანები ორივე მდინარის
ხეობაში ყოფილან ძველად და ხომ არ ერქვა ამიტომ ორივე მდინარეს ცენის
წყალი — ცანის წყალი, შემდეგ კი ცხენის წყალი. უდაოდ უნდა დავეთანხმოთ
იმ აზრს, რომ კოდორსაც და ქვ. სვანეთის ხეობის წყალსაც სახელი სატომო
სახელიდან დაერქვათ. „ჰენის წყალი მდ. კოდორი — როგორც ირკვევა, ამ მდი-
ნარის სახელი ყოფილა ცხენის წყალი, ეს კი დაკავშირებულია სატომო სახელ-
თან. ბერძენ ავტორებს მოხსენებული აქვთ როგორც ჰიპპოსი ე. ი. ცხენი (ქარ-

თული ჰენი, ჰუნე) ინგ. გვ. 178. ჰენიოხებმა სახელი მიიღეს ლაოკონელებისაგან
(სტრაბონი, გვ. 178). ცანები სახლობდნენ აგრეთვე სამხრეთ-დასავლეთ საქართვე-
ლოში, ე. წ. რიზეს მხარეში. ტაო-კლარჯეთში, რიზეს მხარის ქართველ ტო-
მებში ინგოროყვა აღნიშნავს მაკრონებს ანუ მეგრელებს — სანებს, რომელთაც
ჭანებთან აიგივებს (გ. მერჩულე, გვ. 202). სანეთი, სოსანიგეთი, სოსანეთი ერ-
თი სატომო ჯგუფის სახელია და არ არის არც მაკრონი, არც ჭანივი, არამედ
წმინდა სვანური მოდგმის ხალხია, რომელიც გავრცელებული იყო მთელ სამხ-
რეთში. რომ სანნი, ანუ ცანნი, ცანები მეგრელი ლაზები — ჭანები არ იყვნენ,
ამას პროკოფი კესარიელის ცნობაც ამტკიცებს: „იქაური მცხოვრებლები არც
რომაელთა და არც ლაზთა ქვეშევრდომები არ არიან. გარდა იმისა, რომ ისინი
ქრისტიანები არიან, ლაზთა ეპისკოპოსები უწესებენ მათ მღვდელმსახურებას“
(გვ. 206 გ. მერჩულე, პ. ინგოროყვა).
მე-7 საუკუნეში სანეთის მთავარი ყოფილა ჰაშამი. თვით ეს სახელი არაფ-
რით არ არის არც მეგრული და არც ქართული ბუნებისა. ბერძნულ წყაროებში
ნახმარია ჭანიკეც და სანეთიც — ცალცალკე ეთნიკური ერთეულის აღმნიშვნელად
(გვ. 207. გ. მერჩულე).
ხალდია რომ მე-8 საუკუნეში აფხაზთა სამეფოში არ შედიოდა, ამას ადას-
ტურებს იოანე საბანისძის თხზულება, რომელსაც კომენტარი არ სჭირდება, თუ
განგებ ამას არ მოვინდომებთ. მაშ ზღვისპირა სანეთი — სოსანეთი — სოსნიგე-
თი ცალკე თემი ყოფილა. ინგოროყვას მტკიცებით, ზღვისპირა ხალდიას ხან
ქვია ჭონივი, ხან ლაზიფი, ხან სანეთი, სოსანეთი და სანიგეთი. აქ ჩვენების
არევაა, სხვა არაფერი. ძველმა ავტორებმა იციან, რომ ჭანები და სოსანიგეთის
ხალხები სხვადასხვანი არიან. ხალდის ხალხი რომ მეგრული მოდგმის არასო-
დეს ყოფილა, დადასტურებულია. არასდროს სამეგრელოს ხალდია არ ეწოდებო-
და. ცენტრი სვანეთისა — აფსარი, ანუ აფსატი. ცნობილი ბიზანტიოლოგის თ.
უსპენსკის აზრიც ამასვე ამტკიცებს, რომ არმენიაკის საზღვრები აღწევდაო
რიონამდე (გვ. 267).
თუ ძველი სომხური წყაროები ცალცალკე აღნიშნავენ ჭანივს, ლაზივს და
ხალტიქ ანუ ხალდიას, საიდან ჩნდება აზრი ხალდების ტომის მეგრულობა ჭა-
ნურობისა? სვანეთში ეხლაც ქვია ერთ თემს ხალდე, ხალხიც ითვლება მცირე
ანუ ცალკე ერთეულის ნაშთად. ხალდეველები პირველად ვრცელ ტერიტორიაზე
ჩანს განვითარებული დამწერლობის მქონედ.
სვანური მოდგმის ხალხი სხვა ქართველ ტომებთან ერთად მე-16 საუკუ-
ნემდე იყო ახლანდელი თურქეთის ტერიტორიაზეც, ხოლო 1547 წლის შემდეგ
ოსმალებმა ამოწყვიტეს ადგილობრივი ერთეულები. ამ დროიდან გამოქცეული
სვანები ესახლებოდნენ ახლანდელი სვანეთის ტერიტორიაზე და ბარის საქართ-
ველოშიც. ალბათ ამ დროს ეხება, როცა პ. ინგოროყვას ეპისკოპოს ეპიფანეს
სიტყვები მოყავს და უფრო აშკარა ხდება ხალდის თემის სვანურობა. ნეტარმა
მოციქულმა ანდრიამ იქადაგა დიდ სევასტოპოლში, სადაც არის აფსარის ციხე-
სიმაგრე და მდინარე ფასისი და სადაც მოსახლეობენ იბერიელები — მეგრელები,
სუსანელნი — სოსანელნი (სვანები) ფუსტელნი (გვ. 224). აქ მოყვანილი ერთე-



ულები სოსანელნი და ფუსტელნი სვანური ტომებია, იბერიელები კი იგივე მეგ-
რელთა ტომები, — ფუსტელები იხსენიებიან როგორც სამხრეთში, ასევე აფხა-
ზეთის ტერიტორიის ჩრდილოეთშიც, ასევე სუსანელნი ანუ სვანელები სამხრეთ-
ში და ჩრდილოეთში მისიმილიანელების სახელით (გვ. 225) ექვთიმე მთაწმინ-
დელით ირკვევა, რომ იბერიელნი იგივე მეგრელები არიან „ჩავიდნენ იბერიაში
და ფასისში“ (გვ. 225) ე. ი. ფასისი ყოფილა იბერიაში.
ამრიგად გამოდის, რომ დასავლეთ საქართველოს ტერიტორია რიონის
სამხრეთით ითვლებოდა სვანურ-მესხურ ტერიტორიად, თუ სადმე იყო მეგრუ-
ლი ე. ი. იბერიული ერთეულები, ესენი იყვნენ ზღვის მხრიდან შემოჭრილნი.
მეგრელების ეთიოპებთან ნათესაობა იბერიელთა დასავლეთიდან აღმოსავლეთით
მოგზაურობის მიგრაციის კვალობაზეა საგულისხმებელი. აღმოსავლეთ საქართ-
ველოში მეფობის გაუქმების შემდგომ სპარსეთმა 433—457 წლების განმავლო-
ბაში ქართველთა ქვეყნის უზენაეს მმართველად დანიშნა ვასაკ სივნიელი, ხოლო
544-5 წლებში კი ვეჟან ბუზმილი განაგებდა აღმოსავლეთ საქართველოს. ორი-
ვენი სვანური ტერიტორიიდან იყვნენ, ყოველ შემთხვევაში იქიდან, სადაც სვა-
ნებს შენარჩუნებული ქონდათ თავიანთი სარწმუნოება და ენა, სადაც საფუძვე-
ლი ჩაეყარა იმ კულტურას სვანურ ენაზე, რომლითაც ეხლა მთელი ქართველი
ერი ამაყობს. სვანურობის კვალი თბილისის მიმდგომ ადგილებსაც შეუნარჩუ-
ნებიათ, როგორიცაა კოჯორი, დიღვამი, მცხეთა, ავლაბარი, ავრიანი, აგარანი,
ჩუღურეთი, ათენაგუენი, მცხეთა — სვანური ზღაპრის გმირის ქალაქი.
პტოლემაიოსის გეოგრაფიის ასურულ რედაქციაში ჩრდილოეთის ქვეყნის
5 მურწმუნე ხალხთა სიაში მე-5 საუკუნისათვის მოხსენებულია სივნიეთი, რო-
მელიც იყო მორწმუნე ხალხი თავისი საკუთარი ენით, მაგრამ იქ ჯერ კიდევ
არის წარმართობაცო“ (ივ. ჯავახიშვილი, ქართ. ერის ისტორია. ტ. I, გვ. 319),
რომ სივინიელნი ქართველები ყოფილიყვნენ მათ საკუთარი ენა არ ექნებოდათ,
ასევე იიქმის სომხებზეც. მაშ ეს იყო ცალკე ეთნიკური ერთეული და მარტო
ეკლესიურად ემორჩილებოდა სომეხთა კათალიკოსს და ისიც არა ყოველთვის.
ქართველ გილხთა ანუ გლეხთა პოლიტიკური მომძლავრების შემდეგ მოხდა
სომხეთიდან ეკლესიურად გამოყოფა და სვანური ეთნიკური შტოს განადგურე-
ბაც. აღმოსავლეთ საქართველოს ტერიტორიაზე ეს მომხდარა არა ერთბაშად,
მაგრამ ძალადობის აქტებიც ყოფილა. ამას ამტკიცებს ვ. ბატონიშვილის ცნობა
მირიან მეფის მიერ სვანების აყრის შესახებ და ბაგრატ მეფის მიერ მონღოლ-
თა ჯარის მოშველიება და სვანების გაწყვეტა. ამასვე ამტკიცებს ბ. ეგნატაშ-
ვილი: „მეფე ბაგრატ რა მივიდა ლანგთემურთან გადაწყვიტა მიეღო მისი რჯუ-
ლი, მოაჩვენა თავი ერთგულად და მეტი ერთგულების დასამტკიცებლად მოსთ-
ხოვა ჯარი მთელ საქართველოს ვითომდა მის რჯულზე გადასაყვანად ძალით
და ასე მიმართა ლანგ თემურს: „აწ მომეც სიმრავლენი სპათა თქვენთანი და
წარვალ თემთა და სამეფოთა ჩემთა და მოვხადო კაცთა მყოფთა მთის ადგილი-
სათა: მთიელთა, ოსთა, დვალთა, სვანთა, აფხაზთა და ყოველთა მუნ მყოფთა და
მე დავარწმუნებ რჯულისა თქვენსა“ (ბ. ეგნატაშვილი, ახ. ქართლის ცხოვრება,
გვ. 13, 1941 წ.).

აფხაზეთის სამეფოს დაარსებამდე ახლანდელი ლეჩხუმის, რაჭის, იმერეთის, სამურზაყანოს, სამეგრელოს მეტი ნაწილის ტერიტორიები სვანებს ეკავათ, მაგრამ აფხაზთა მეფემ ჯიქების საშუალებით დაიმორჩილა მთელი დასავლეთ საქართველო ქუთაისითურთ, ხოლო მის შემდეგ ბაგრატ IV მოიმხრო მონღოლები და გაჟლიჯა სვანები.

ყოველივე ეს ამტკიცებს აკ. ნ. მარის შემდეგ აზრს:

«СЛОВОМ МНОГО КОСВЕННЫХ И ПРЯМЫХ УКАЗАНИЙ НА ТО ЧТО НА ЮГЕ МЕЖДУ ТУБАЛ КАИНАМИ НА ЗАПАДЕ И КАРТАМИ НА ВОСТОКЕ Т. Е. ВЬ ПРЕДЕЛАХ РАЗСЕЛЕНИЯ МОСХОВ, ПЕРВОНАЧАЛЬНО ОБИТАЛИ ПЛЕМЕНА ГОВОРИВШИЯ НА СВАНСКОМ ЯЗЫКЕ И ЧТО ПОЗДНЕЕ ДАЖЕ ВЬ ПЕРИОД ПЕРВЫХ ВОСХОДОВ ХРИСТИАНСТВА СРЕДИ ЯФЕТИЧЕСКИХ НАРОДОВ ВЬ СОМЕХИИ МЕСТНАЯ РЕЧЬ БЫЛА СВАНСКАЯ ИЛИ НАСЫЩЕНА СВАНИЗМАМИ ПЕРЕЖИТКАМИ МЕСТНОГО КОРЕННОГО ЯЗЫКА, ЧТО СОМЕХСКИЙ ЯЗЫК ПЕРВОНАЧАЛЬНО НЕ БЫЛ АРИЙЗОВАННИЙ ЯЗЫК АРМЕНИИ АРМЯНСКИЙ ИЛИ НАЙСКИЙ, КАК ТЕПЕРЬ ПОНИМАЮТ САМИ ГРУЗИНЫ, А СВАНСКИЙ». (Н. МАРР «ИЗ ПОЕЗДКИ ВЬ СВАНИЮ», С. Т. 23. 1911-12 Г.).

ქართლის ცხოვრების ტექსტის მიხედვით, წმინდა ნინოს ფარავნის ტბასთან შეხვდნენ მწყემსნი, რომელნიც ელაპარაკებოდნენ მას სომხური ენით, რომ ისინი იყვნენ სოფლებიდან და დიდ ქალაქ მცხეთიდან (ქართ. ცხოვრება, გვ. 81). ეს ენა იყო სვანური ენა და ამიტომ წერს აკ. მარი:

«НОСИТЕЛЬ ЭТОГО ЯЗЫКА ИМЕНОВАЛСЯ МАСОХОМЬ ТУБАЛ КАИНСКИ МОСОХОМБ ПО НОРМАМ КОРЕННОГО СЛОЯ СВАНСКОГО ЯЗЫКА МЕСХОМЬ ИЛИ МЕХОМ СТАЛ НАМЕЧАТСЯ ЮЖНЫЙ КРАЙ, ГДЕ СРАВНИТЕЛЬНО НЕДАВНО ВЬ 5 И 6 ВЕКАХ ПО Р. Х. ЖИЛИ ЕЩЕ СВАНИ. ИМЕННО СОМЕХИЯ ЗДЕСЬ ВОЗНИКЛА СУДЯ ПО ВСЕМ ДАННИМЬ В ПЕРВЫЕ НА ЯФАТИЧЕСКОМ ЯЗЫКЕ ХРИСТЯНСКАЯ ПИСЬМЕННОСТЬ, ОТСЮДА УНАСЛЕДОВАЛИ ГРУЗИНЫ ПЕРВЫЕ ПАМЯТНИКИ СВОЕЙ НАЦИОНАЛЬНОЙ ЛИТЕРАТУРЫ, ПРЕЖДЕ ВСЕГО ПЕРВОДЬ СВ. ПИСАНИЯ ПРОЯВИВШИЙ ТЕМ БОЛЬШЕЕ КОЛИЧЕСТВО СВАНИЗМОВ ЧЕМ ДРЕВНЕЕ ТЕКСТ». (Н. МАРР. «ЯФЕТИЧЕСКИЕ НАЗВАНИЯ ДЕРЕВЬЕВ И РАСТЕНИЙ». ст. 945).

ამას მოწმობს, მიუხედავად ბევრი შესწორება-გადაწერისა, თვით წმინდა დაწერილობის კილოც. „ნუ უკვე უმრავლესნი სასწაულნი ქმნნესა, რომელნი ამან ქმნნა?“ (იოანე, 7, 30, 33).

მეორე ადგილას აკ. მარი იმოწმებს მატიანის ცნობას და წერს:

«ИМЕННО В ОДНОМ СПИСКЕ ГРУЗИНСКИХ ЛЕТОПИСЕЙ УТВЕРЖДАЕТСЯ, ЧТО ПЕРВОНАЧАЛЬНО ГРУЗИНЫ ГОВОРИЛИ ПО СОМЕХСКИЙ, А ПОТОМ ОНИ ЗАГОВОРИЛИ ПО ГРУЗИНСКИЙ». (Н. МАРР. ст. 24).

აღმოსავლეთ საქართველოს სვანები მონოფიზიტობაზე იდგნენ და ამისათვის ჰერაკლე კეისარის ლაშქრობის დროს „ეკლესიათა შინა მდინარენი სისხლისანი დიოდეს“. ამით თითქოს ჰერაკლემ „განწმინდა შჯული ქრისტესი“. ეს



მოხდა 627–628 წლებში, როდესაც ხაზარები თბილისის ალყით იყვნენ გართულნი (საქ. ისტორიის ნარკვევები, ტ. II, გვ. 282).

ცანარები იმდენად ძლიერნი ყოფილან, რომ არაბ ჰუსეინს არმენიის ვალის პირველი ბრძოლა წაუგია, მაგრამ დამხმარე ჯარის მოსვლის შემდეგ, ცანარებს დაუკარგავთ 16 000 კაცი (საქ. ისტორიის ნარკვევები, ტ. II, გვ. 379). 853 წელს ბუღა თურქი იბრძვის ცანარების წინააღმდეგ, მაგრამ ის მარცხდება. მურვან ყრუმ ააოხრა მთელი საქართველო და კარგი დღე არც ცანართ დაადგებოდათ. ამ დროის ანარეკლი უნდა იყოს ივრის ხეობის გაპარტახება. „ივრის ხეობა მჭიდროდ დასახლებული რაიონია, უჯარმიდან ზევით, დაახლოებით იმ რაიონამდე, სადაც ივრის ხეობა არაგვის ხეობას ემიჯნება, ივრის ორივე ნაპირას დიდი რაოდენობითაა პატარა ეკლესიები, კვირიები — როგორც ზოგ მათგანს ადგილობრივ უწოდებენ. აქ იყო ციხე-სიმაგრეები ბოჭორმა, უჯარმა, ვერონა, კვეტარა და სხვ. (საქ. ისტ. ნარკვ. ტ. II, გვ. 384). ცანარების განადგურების შემდეგ მურვან ყრუმ 20 000 კომლი სლავი ხალხი ჩამოასახლა — ისინი გაიქცნენ კახეთიდან, მაგრამ ეს ფაქტი მაინც იმას მეტყველებს, რომ ყრუს გაუნადგურებია ადგილობრივი ეთნიკური ერთეული და ჭირდებოდა მორჩილი ხალხი.

ცანარეთის მხარე რომ ძლიერი და დაწინაურებული ყოფილა, ამას ისიც ამტკიცებს, რომ „VI საუკუნის მატერიალური კულტურის ძეგლების დიდი რაოდენობა აღმოსავლეთ საქართველოს აღმოსავლეთზე. სახელდობრ ჰერეთ-კახეთზე მოდის“ (საქ. ისტორიის ნარკვევები, ტ. II, გვ. 381).

აკ. ჯავახიშვილი აღნიშნავს, რომ ნ. მარი საღმრთო წერილის თარგმნის დროდ მე-5, მე-7 საუკუნეებს ასახელებს, ხოლო დაბადება მე-7, მე-8 საუკუნეებში ნათარგმნად მიაჩნიაო. ეს თუ ასეა, მაშინ ქართულის მომძლავრებისა გამო სვანური ტექსტები წმინდა ქართულზე ითარგმნებოდა. მე-5, მე-6 საუკუნის ძეგლები ხანმეტი ტექსტებია და არ თვლის მარი მათ ქართულ ძეგლებად. ის რომ ძირითად ქართულ ენაზე უშუალოდ ძველი ტექსტები არ ყოფილა შექმნილი, იქიდანაც ჩანს, რომ ხანმეტ სახარებასა და ადიშის სახარებას შორის რაღაც სხვა ვარიანტი ყოფილა, რომელიც შუალედს წარმოადგენდა. ეს შუალედი რედაქცია ყოფილა საბაწმინდური სახარება. ჯავახიშვილის მიერ მოყვანილი მაგალითები ჯავახიშვილსვე ამტყუნებს. ის ამბობს: „შატბერდის სახარების გადაწერამდე ე. ი. მე-9 საუკუნემდე კიდევ რაღაც რედაქცია უნდა ყოფილიყო (ქართ. პალეოგრაფია. გვ. 302).

IX–X საუკუნეებში იწყება წარსული ლიტერატურული მემკვიდრეობის გადაფასება და რევიზია, ისპობა სირიული და სომხური (მონოფიზიტური) ლიტერატურის გავლენის ყოველი კვალი (შ. ამირანაშვილი, ქართ. ხელ. ისტორია, გვ. 159).

IX საუკუნემდე ქართ. სახარება ძლიერ გავლენას განიცდიდა სვანური ენისას — მიუხედავად იმისა, რომ მთარგმნელები, გადამწერები ზედმიწევნით ცდილობდნენ დაეცვათ ქართული ენის სიწმინდე. თვით ადიშის ხელნაწერშიც შე-

ნახულია ხანმეტობის მაგალითები, მაგრამ შეცდომა იქვე ხაზგასმული და შესწორებულიაო „ეზე სამგზის განხეცხადა ი-ვ მოწაფეთა მათ", ზმნა განხეცხადაში ხანი გადამწერს წაუშლია და ნაალაგევი ხანისა ეტყობოდაო (გვ. 302–303). მაშასადამე, გადამწერს ხანმეტი ტექსტი ქონიაო ე. ი. საბაწმინდური, მაგრამ იქაც ოდნავ შენელებული სვანიზმებით. უძველეს დროიდან თვით IX საუკუნემდე ძლიერი ყოფილა სვანური ენის რომელიღაც კილოს გავლენა ქართულზედ — ეს გავლენა მიუხედავად მრავალჯერ გადაწერისა ი. ხუცესის ნაწარმოებისა „შუშანიკის წამება" — ჩანს სვანურის ძლიერი გავლენა კითხვით სიტყვებში ხარა? და სხვა. ხანმეტი ტექსტები იდევნებოდა, ფხეკდნენ და ხელახლა იწერებოდა, მაგრამ მე-11 საუკუნეში მაინც ყოფილა, როგორც ამას გიორგი მთაწმინდელი ამბობს, ძველის გავლენა. გიორგი მთაწმინდელი მის თანამედროვეთ არიგებდა ხანმეტსა, საბაწმინდურსა და ჩემს მიერ ბერძნულ ტექსტთან შემოწმებულ სახარებას ერთმანეთში ნუ გარევთო და ერთ-ერთი აირჩიეთო — მაშ თვით მე-11 საუკუნეშიც არაა დამთავრებული ქართული ეროვნული ენის და დამწერლობის ჩამოყალიბება. მარი ამბობს „ახლად აღმოჩენილი ხელნაწერების ტექსტები მე-12, მე-14 საუკუნეებისად არის მიჩნეული, როდესაც მაშასადამე ძველი თავდაპირველი ხანმეტი ნაწერის გადარეცხვა, გადაფხეკა და ეტრატის პალიმფსესტად შემზადება უნდა ვიგულისხმოთ".

„წმინდა მამანი იოანე ზედაზნელი და მისი თორმეტი მოწაფენი, რომელნიც მოვიდნენ საქართველოში კაბადოკიიდან ქართველები იყვნენ". (ი. ჭავჭავაძე, „ქვათა ღაღადი").

განსვენებული აკ. კ. კეკელიძე არ ღალატობს მეცნიერულ სინდისს და სწორად აღნიშნავს სირიელი მამების საქართველოში მოღვაწეობის შესახებ: „თქმულებანი ასურელ მამათა შესახებ პროდუქტი იყო იმ ტენდენციური ეპოქისა მე-7, მე-9 საუკუნისა, როდესაც ჩვენში ხდებოდა გადაფასება რელიგიურ კულტურული წარსულისა, ხდებოდა ძველის გადაკეთება ქართულ ყაიდაზე — ასურელი მამები ქართველი ბერები იყვნენ და ცდილობდნენ ქართული ეკლესიის ქართველიზაციას. ქართული ეროვნების ჩამოყალიბება მოყვა ბაგრატიონთა დინასტიის გაძლიერებას, სომეხ-ქართველთა ეკლესიური განხეთქილება სწორედ ამ ბრძოლის შედეგია".

ზემო სვანეთში არსებობდა დიდი ზომის პერგამენტი ტყავზე დაწერილი, სვანეთის ნამდვილი მატიანე. აღნიშნული ეტრატი წაუღია უფლია მამაცაშვილს. — ან ეს ეტრატი უნდა გამოჩნდეს, ან ამ ეტრატის აღწერილობა. თუ რა ეწერა და რა ბედი ეწია ძეგლს, არ არის ცნობილი. ძველი საქართველოს წერილობითი ძეგლები იმდენად სრულყოფილად ყოფილა, რომ ლექსიკონიც კი არსებულა სახეზე. ეს ლექსიკონი მკვიდრთათვის ენობრივად ნაკლებად ყოფილა მისაწვდომი, ამიტომ უდარდელობით არ ყოფილა დაცული. ეს რომ ასე ყოფილა, ამას თვითონ დიდი საბა ორბელიანიც ადასტურებს თავის ლექსიკონისათვის დართულ განმარტებაში: „აქ ლექსიკონი არ იყო, დაცაჰკარგოდათ ქართველთა — უკრძალველობით ფურცელი გაებნიაყე



ქართველთა. ახლად შევკრიბე, შევაწყევ, ჩემი ვიშრომე სულხანი საბამან ორბელიანმან, ვის ერთა მერქვა სულხანი". როგორც ჩანს, საბამდე არსებულა და საბას დროსაც შენარჩუნებული ყოფილა ფურცლები ლექსიკონისა, რითაც საბას უხელმძღვანელია კიდეც. საბას ლექსიკონში აშკარად შეიმჩნევა სხვა ენის მონათესავეობა, მაგრამ მაინც განსხვავებულის ელემენტები. ბევრი და შეიძლება უმეტესობა სიტყვებისა საბასათვის უცნობია და ზოგს არაქართულს უწოდებს, ზოგს სომხურსა და ზოგს კიდევ განუმარტავს. ადრე არსებული ლექსიკონი სვანური უნდა ყოფილიყო უდაოდ, ისევე, როგორც ქართული დამწერლობის აწ არსებული პალიმფსესტები.

მიქელ მოდრეკილი თავის ანდერძში არ მალავს და ამცნობს შთამომავლობას, რომ „შეწევნითა ღმრთისაჲთა, რომელი იგი არს მიზეზი ყოვლისა კეთილისა, მე გლახაკმა მიქელ მოდრეკილმან, ძმისწულმან ღმერთ შემოსილისა მამისა დავითისმან, ვღვაწე და ყოვლით კერძო შრომას ვაჩვუენე უზეშთაეს ძალასა ჩემისა და ფრიადთა ხარკებითა და გულმოდგინედ ძიებითა შევკრიბენ ძილისპირნი ისე ყოვლით კერძოვე, რომელნი ვპოვენ ენითა ქართველთაჲთა მესხურნი, ბერძნულნი და ქართულნი". ე. ი. სვან მესხურზე ხსენებული ძილისპირული საკითხავი წიგნი არსებულა, ხოლო მის გვერდით ქართული პარალელური ტექსტის მიქელ მოდრეკილისაგან შედგენა ეროვნული სრულყოფილებისათვის ბრძოლის გაგრძელებაა.

სვანეთმა საგალობლებითაც საფუძველი მისცა ქართულ ეკლესიას, ასეთები იყო „ლილეო", „კვირია", „ლაგუშედა", „ჯგჰრაგი", „რიჰოია" — ვერცერთი ხალხი ვერ დაიკვეხნის უკეთესი ჰიმნოგრაფიით — დროის იმ შეფარდებით, სანამ იყო სვანური ჰეგემონობა — ქართული გილხური მემკვიდრეობა იქნებოდა ძალიან ღარიბი, რომ არ გაეზიარებინა სვანური კულტურული არსენალი. მცხეთურმა გათხრებმა მატერიალური კულტურის მრავალი ძეგლი გამოამზეურა, მაგრამ ზოგჯერ სინამდვილე მიჩქმალულია. წარწერა იხსენებს იოდ მანგანს. ამისი წაკითხვა სინამდვილეში ასე უნდა: იოდა მანგანი — წმინდა სვანური სახელი და გვარია. სვანეთში (ლაშხეთში) ეხლაცაა სახელი იოდა, იოდაი — ხოლო მანგანი სხვა რა უნდა იყოს, თუ არა სვანური გვარი მანგანი, ფანგანი, გიგანი და სხვა.

საქართველოს ისტორია თამარის ეპოქამდე იყო ქართველ ტომთა შორის ბრძოლის ისტორია, ისტორია იმ ძალების შეხლა-შემოხლისა, რომლებიც ცდილობდნენ შემორჩენოდნენ ეთნიკური დუღილის ზედაპირზე. ერთმანეთს ებრძოდა სამი ეთნიკური ძალა: სვანური, მეგრული და გილხური. ალექსანდრე მაკედონელამდე მძლავრი ძალა იყო სვანური ეთნოსი. მან შექმნა მწერლობა საკუთარი ანბანით — ქონდა საკუთარი სარწმუნოება გაცისა და გაიმისა. თვით ალექსანდრეს მიერ დაყენებულმა მმართველმა — აზონმაც ვერ შეცვალა ეს სარწმუნოება და მატიანის ცნობით ირწმუნა თავისიანებთან ერთად დამხდურთა კერპები. როგორც მატიანიდან ირკვევა, მან მოიყვანა პროტათოსელნი ანუ იბერიელნი და მოახდინა საქართველოს ტერიტორიის იბერიზაცია — გილხთა ტომები ჯერ კიდევ არ ჩანან ასპარეზზე — იბერიზაციის პროცესი გრძელდებოდა

არაბობის დაწყებამდე. არაბობის ეპოქაში აღმოსავლეთ საქართველოში მოისპო ერთმანეთის მოქიშპე სვანური ტომები და იბერიელნი. მათ ადგილას საფუძველი ჩაეყარა მცირე აზიიდან ბაგრატიონების მიერ მოყვანილ გილხთა ტომების ბატონობას. მათ მოხერხებულად აითვისეს სვანური ტომების კულტურა, ენა და ხელოვნება. დაიწყეს ძველი მატერიალური ფასეულობების გარდაქმნა იმ კვალის გაქრობით, რომელიც შემდეგ მაინც გამოუჩენდა ავ მესაფლავეს. ქართული ეროვნების შექმნის პროცესი გრძელდება დღემდე.

ქართველი დიდებულებისათვის არც წარსულში იყო ვერაგი პოლიტიკის გატარება უცხო ხილი და არც ახლა ჩვენი უშუალო მეთვალყურეობის დროს. იმდენად გაბოროტებულნი იყვნენ, რომ ვერაგულად მოსპეს სვანური კულტურის ძეგლები და არა მარტო სვანური.

ჩვენს მაცხოვარს იესო ქრისტეს თორმეტი მოციქული ყავდა ქვეყანაზე თავისი მოძღვრების საქადაგებლად — როცა ის ზეცად ამაღლდა სულისწმინდის ძალა მოევლინათ მოწინავე მოციქულებს: „და მოევლინათ მათ გაყოფილი ენები როგორც ცეცხლოვანნი და თითო-თითოდ დაიდგნენ ყოველ მათგანზე და ყოველნი აღივსნენ სულიწმინდით და იწყეს ლაპარაკი სხვა ენაზე, როგორც სული აძლევდათ მათ ამეტყველებას, კავკასიის ხალხებისათვის, სვანების გარდა მაცხოვარის არცერთი მოწაფეთაგანი არ მოუვლენია ღმერთის რჯულის მქადაგებლად — ცნობილია, რომ სვიმონ კანანელმა აფხაზეთის ტერიტორიაზე მაცხოვრებელ სვანებს უქადაგა სახარება სვანურ ენაზე და არაა ნახსენები სხვა რომელიმე ხალხი.



## ჩოლური

ჩოლური მდებარეობს მდ. ცხენისწყლის ხეობაში და ამ ხეობის ცენტრალური ნაწილი უჭირავს. აღმოსავლეთიდან მას ესაზღვრება ლაშხეთი — ცხენისწყლის მარჯვენა მხარეზე საზღვარი გასდევს ხეშკურის ღელეს; ხოლო მარცხენა მხარეზე კი „ხვედერაშის“ ყანებს ყოფს შუაზე — დასავლეთის ნაწილი ჩოლურლებს ეკუთვნით, ხოლო აღმოსავლეთი ნაწილი — ლაშხელებს, კერძოდ — სასაშელებს.

1953 წლამდე „ხვედერაშში“ იყო სამი მოსახლე ჩოლურის საზოგადოებიდან ჩასახლებული — ამჟამად ისინი ჩამოსახლებულნი არიან სოფ. ფანაგაში. ჩამოსახლების მიზეზი იყო სვანეთის სრული კოლექტივიზაცია — ეს მოსახლეები იყვნენ ძირითადი ჩოლურლები: სპირიდონ ჯამბურიძე, ბუღია ზურაბიანი და გაბრიელ ზურაბიანი.

დასავლეთიდან ჩოლურს ესაზღვრება ლენტეხი თავისი ახოებით. ცხენისწყლის მარჯვენა ნაპირზე საზღვარი გასდევს „ბოგზგსკის“ ღელის მარჯვენა ნაპირის დასავლეთით, ხოლო მარცხენა ნაპირზე საზღვარი ჯერ „ლალქანის“ კლდეს გასდევს, შემდეგ დასავლეთით იწევს და მოიცავს „ბადალაშის“ სათიბების მეტ ნაწილს. სამხრეთით ჩოლურს ესაზღვრება რაჭა-ლეჩხუმის ქედი; იწყება ღელე მულგოურით ლაშხეთის საზღვართან და მთავრდება ბადალაშურის ღელით ლენტეხის საზღვართან. სამხრეთის საზღვრის მხარე მდიდარია ჯიშიანი ხეტყით. მულგოურიდან დაწყებული თეკალის ღელემდე, რომელიც მთა „ჭეელუდან“ გამოედინება, წიწვიანთა ჯიშის ხე არ მოიპოვება — ძველი ლეგენდა გადმოგვცემს, რომ რომელიღაც ავი სულის დაწყევლის გამო ამ ტერიტორიაზე წიწვიანი ჯიში ვერ ხარობს. სამხრეთის საზღვარზე არის ორი გადასასვლელი. პირველი გადასასვლელი მთა „თეტენარის“ უღელტეხილით ნაილიშის გავლით სოფ. „ნანარში“ და ხოფურის გავლით მთავარ სამანქანო გზას უერთდება, მეორე კი „ბრეჭალის“ გავლით „ლენჯერის“ საჩალავდარო გზას უერთდება. ჩოლურის ჩრდილოეთის საზღვარი გასდევს სვანეთ-აფხაზეთის ქედს, ღელე „ხეშეკურიდან“ აღმოსავლეთით და „ბოგზგსკის“ ღელემდე დასავლეთით. ამ ქედზე არის ზემო სვანეთში გადასასვლელები: „ლასიილი“ სოფელ მუწდის მთაზე, „კიჩხრი“ სოფ. ტვიბის მთაზე და „მუშურით“ და „ლატფარით“ სოფ. მამის მთაზე. ყველაზე მოხერხებულია „ლატფარის“ გადასასვლელი — სხვები ნაკლებ გამოსადეგნი

არიან საჭაპანო გზისათვის. ზამთრის განმავლობაში ყველა ეს გადასასვლელი
იკეტება და რჩება ყველაზე სახიფათო, მაგრამ ზვავუშიშარი გადასასვლელი „მუ-
შური“.

## საყდარი და დურაში

სოფელ საყდარში ძირითადად ცხოვრობენ ბენდელიანები. სხვა გვარის მო-
სახლეებიც არიან ჩასიძებულები: მიქელშეერები, ბებუშეერები, ბიტაშეე-
რები, გაბრიელშეერები, ბაბდიშეერები, ხახვშეერები და ნარსავშეერები. მიქელშე-
ერები სულ ორი მოსახლეა, ერთი საყდარში ცხოვრობს, მეორე კი დურაშშია გა-
დასული. მათ განაყარზე ჩასიძებულია ერთი მოსახლე სოფ. ჭველიერიდან. მიქე-
ლშეერებს ედგათ ოთხკუთხა ციხე-კოშკი, რომელიც დაარღვიეს 1930-33 წლებ-
ში. მიქელშა სალი ერთეულია, ბაბდიშა და ბექიაიშა ახლო ნათესაური ერთეუ-
ლებია და ყველაზე უფრო გამრავლებული სხვებთან შედარებით. სულ ბექას ძენი
არიან შვიდი მოსახლე, ხოლო ბაბდიშის ძენი კი 5 მოსახლე, მაგრამ ამათგან ერ-
თი ოჯახი ამოწყდა და ხაბულიანის გვარზეა გადასული. დღეისათვის ეს გვარი 12
მოსახლეს შეიცავს და ამათგან 6 მოსახლე დურაშშია გადასული, ხოლო ორი
მოსახლე საყდარშია დარჩენილი. გაბრიელშას ერთეულიდან ძირითადი ორი მო-
სახლეა, ხოლო ჩამოსიძებული და გვარშეცვლილი ოჯახებიდან კიდევ ორი —
ერთი ქურასბედიანისა სოფელ ლენტეხიდან, მეორე კი მუკბანიანი სოფ. შტვი-
ლიდან. გაბრიელის ძენი ძლიერი ხასიათისა და შეუპოვარნი არიან. ხახუშას
ერთეული შეიცავს ორ მოსახლეს, ხოლო ორი მოსახლე გვარშეცვლილია: ერ-
თი — მეშველიანით ლენტეხის საზოგადოებიდან, ხოლო მეორე — ხაბულიანით
სოფელ მუწდიდან. ძირითად ხახუშას ერთი მოსახლე დურაშშია, ხოლო მეორე
კი სოფ. საყდარში.

ასევე არიან გვარშეცვლილებიც: მეშველიანი დურაშშია, ხაბულიანი კი
საყდარში. ბებუშას ერთეული განსაკუთრებულ ინტერესს შეიცავს — ესენი გვა-
რად გვიდიანები არიან და სოფ. საყდარში მოსულან ლაშხეთის მხრიდან, მათი
ნამოსახლარი ახლაც შემორჩენილია — „სტარუნიშის“ გადასასვლელთან, ლენ-
ჯერის გზაზე. გვიდიანები ჩასახლებულან სოფელ საყდარში, ამაღლებულ ადგი-
ლას, ეკლესიის ახლოს. მათ ეკუთვნოდათ ამ ადგილას ოთხკუთხა კოშკი-ციხე და
ჩოლურის მიერ საერთო ძალებით აშენებული ძველებური სახლი. სახლი გადა-
აკეთეს ბებუშას ადგილას ჩასახლებულმა ბენდელიანებმა, მაგრამ 1953 წელს ცი-
ხე კოშკი წაიქცა, სახლს დაეცა და მასთან ერთად დაიფშვნა (მსხვერპლის გა-
რეშე). აქვეა წმინდა გიორგის ჩინებული ეკლესია, რომელიც მდიდარი ყოფილა
განძეულით. 1935-36 წლებში ეს ეკლესია გაძარცვეს, მრავალ განძეულობასთან
ერთად დაიკარგა ხატის ოქროს პერანგი. ამ ეკლესიის მუდმივი „სტაროსტები“
ყოფილან ბებუშერეები, რადგან ეკლესიის აშენების დროს საძირკველში ჩაუ-
ტანებიათ გვიდიანების ბავშვი ბებუშას მოდგმიდან. ამ ეკლესიაში იყო საწინა-



მძღვრო ჯვარი ბატის კვერცხის ოდენა ბრილიანტით. შემოსულა რუსის ჯა-
რი, ჯარის უფროსს გაუგია ამ ეკლესიის განძსაცავის შესახებ და უთქვამს: „ეს
ბრილიანტი თუ მარგალიტი მთელ გუბერნიად ღირსო“, მას მერე ეს მარგალიტი
დაკარგულა და სავარაუდოა, რომ სწორედ ჯარის უფროსმა რუსმა გაიტაცა,
რადგან კომუნისტების შემოსვლამდე არცერთი სვანი (გაჭირვების მიუხედავად)
ხელს არ ახლებდა სიწმინდეებს. ეკლესიის ზემოთ ქედის თხემზე დავაკებაა, ძვე-
ლი ნაეკლესიები, აქ ყოფილა აბარეშის მთავარანგელოზის სახელობის ეკლესია
— მუწდი — საყდრის საზიარო. იქიდან წაღებული ხატები მუწდის ეკლესიაში უნ-
და ინახებოდეს. აქ ახლაცაა შემორჩენილი სასაფლაოს ნიშნები. საყდრის ეკლე-
სიის დაარსებამდე, აქვე ეკლესიის დასავლეთით მოქმედებდა „აფსაატის“ წარმა-
რთული სალოცავი. ზოგიერთები ახლაც მოწიწებით ეპყრობიან ამ ადგილს. ბი-
ტაშეერებიდან ახლა ორი მოსახლეა საყდარში; ერთი იესიერში, ხოლო ერთიც
სოფელ დურაშშია გადასული. ნარსავშეერები ორი მოსახლე ყოფილან. ამათგან
ორივე ამოწყვეტილა, ერთის ადგილას ზურაბიანია ჩასახლებული სოფელ ტვი-
ბიდან.

სოფელ დურაშში 1928-29 წლიდან ჩასახლდა ძირითადად სოფელ საყდ-
რის გლეხობა, მხოლოდ სამი მოსახლეა სოფელ შტვილიდან გადასული მუკბა-
ნიანები. დურაშში ძველი ნამოსახლარები ახლაცაა დარჩენილი ნანგრევების სა-
ხით. აქ უნდა ყოფილიყვნენ დასახლებული ჯამბურიძეები, მაგრამ გადმოცემის
მიხედვით, რომელიღაც ქვეწარმავლის შიშით უნდა მიეტოვებინათ ეს ადგილები.
ერთ, უკეთეს და მოხერხებულ ადგილს ახლაც შემორჩენილი აქვს სახელი „ჯა-
ბრიაანი“ — ეს არის ახალშენი სოფელი 16 მოსახლით. სოფელი საყდარი დურა-
შით მოსავლიანი ადგილია. ორივე სოფელს ჩამოუდის მოზრდილი და მეწყე-
რიანი ღელე „ჩოლშურა“, რომელიც საყდრის მთებიდან მოედინება. ის ყაალვ
შვანიშში უერთდება ცხენის წყალს. საყდარ-დურაშშის მთებია: „მეთურა“,
„დაშტველაბარალი“ და მუწის მთა. გადმოცემის მიხედვით, ბენდელიანები ლენ-
ტეხიდან დადიანმა ამოიყვანა.

## შტვილი და ბულეში

სოფელ შტვილში ამჟამად 11 მოსახლეა. ესენი მიწითა და წყლით ემეზობ-
ლებიან როგორც ბულეშლებსა და საყდარლებს, ასევე ჭველიერლებსაც, საიდანაც
არიან გადასახლებულნი. გვარად ყველანი არიან ჭველიერელი მუკბანიანების ჩა-
მომავალნი, გარდა ერთი მოსახლისა, რომელიც სოფელ მუწდიდანაა ჩასიძებული.

აქ არის შემდეგი ძირითადი ერთეულები: „დათვიაშერეები“, იგივე ბეშშეე-
რები“ სამი მკვიდრი მოსახლით. ერთ მოსახლეს შეენაცვლა მუწდელი ხაბული-
ანი, ხოლო მეორეს — მუკბანიანი.

„გუგრიშეერები“ ორი მოსახლეა სოფელში, ჩაგაშეერები — სამი. ორი შტვი-
ლში, ხოლო ერთი დურაშშია გადასული. ჯავაშეერები შვიდი მოსახლეა, თათავ-

შეერები — სამი. ამათგან ყველაზე კარგი მოდგმის დათვიაშეერები არიან. შტვილის აღმოსავლეთით დაცულია მცირე ტყე, სადაც სამლოცველო აქვთ. ჯერ კიდევ დგას მთავარი ერთეულის ციხე კოშკი დათვიაშას სახლთან. ჩოლურში მას ეძახიან შტვილარს. საძოვარითა და სახნავი ყანებით „შტულარს“ ჭველიერები ემეზობლებიან, ხოლო საძოვარი მთითა და სათიბებით — საყდრები უფრო ემხრობიან. სოფელ შტვილის ჭალაში ყოფილა კარგი მჟავე წყალი, რომელიც დაკარგულია და ახლა არავის ახსოვს ნამდვილი ადგილი. სოფელში ჩამოდის მცირე ღელე „ლააფხვაალი“. შტვილის გავლით მუწდისაკენ გადის სახრე გზა „ლაყვლა ზაგიარით“.

სოფელ ბულეში არის თავდაპირველი რეზიდენცია ჩოლურის ბატონთა გარდაფხაძეთა, ანუ გილიფხიანებისა. აქ დაცულია ოთხკუთხა ციხე-კოშკი. ბულეში ჭველიერელი მუკბანიანების განაყოფები ცხოვრობენ და „მურყმელიდან“ არიან გადასული. ენობრივად მათაც ეტყობათ ძლიერი გავლენა ლენტეხური კილოსი. აქ სულ 11 მოსახლე სახლობს. ბიტაშეერები — სამი მოსახლე (ორნი არიან ბულეში, ერთი კი ჩასიძებულია ლაშხეთის ტერიტორიაზე), „კაცოლუშეერები“ — ხუთი, ჩიტიოლუშა — ერთი. დანარჩენები არიან გიოშეერები. ეკლესიით ბულეში ჭველიერს ეკუთვნის და საძოვარი მთითაც. დიდ აღდგომას ზეიმობენ „ლამურყვამულდაში“. ჩამოუდის ოთხი ღელე: „მიხიშის ღელე“, „სკუჭნის ღელე“, „ხჷრიელაის ღელე“ და „იუდა ტვიბის ღელე“. სკუჭნის ღელეზე წისქვილები აქვთ გამართული. ბატონ გარდაფხაძეებს წიფარიში ჰქონიათ ჩელტის ხიდი. სოფელ ბულეში, ქუთულდაშის ძირას, ჭალაში, ჭველიერის მხარეს ყოფილა მინერალური წყალი (განსხვავებული სხვა მჟავე წყლებისაგან), რომელიც დაფარა ცხენისწყალმა.

## ჭველიერი

ჭველიერი, სადაც ძირითადად ორი გვარის ხალხი ცხოვრობს, იყოფა ორ ნაწილად; ზედა ჭველიერად და ქვედა ჭველიერად. გაყოფა განაპირობა მცირე ღელემ („ნავჟარა“), სადაც ზამთრობით ჩამოდის უზარმაზარი ზვავი.

საკუთრივ ქვედა ჭველიერი კიდევ ორ ნაწილად იყოფა „ლეთიხ“-ად, სადაც ლიპარტელიანები ცხოვრობენ და „ლემუყბან“-ად — სადაც მუკბანიანები ცხოვრობენ. მუკბანიანებში ურევია ისეთი მოსახლეები, რომელთაც წინათ სხვა გვარი ჰქონდათ, მაგრამ მუკბანიანის ცხუნკურის მიდამოებიდან გამოხიზვნის შემდეგ ჭველიერში მის დიდ ოჯახში შესულან. ესენი არიან ბედილშეერები. მათი წინანდელი გვარი გურადუა უნდა ყოფილიყო. ბედილშეერები თავად გარდაფხაძეს ყოლია ჭველიერში გუშაგად, ახლაც არის შემორჩენილი საგუშაგოს ნანგრევები. ერთი ციხე „ქავზაიშერებთან“ კლდეზეა აშენებული, მის ქვემოთ, კლდეში, გამოქვაბულია და სამლოცველო „ლარდაში“. მუკბანიანების პირველი სამოსახლო



„მურყმელდშია“. ქვემო ჭველიერის მუკბანიანების ძირითადი ერთეულებია: „თვეიშეერები“ — სულ შვიდი მოსახლე. ქავზაიშერები — ორი მოსახლე, ესენი შეძლებულნი, მქონებელნი, სტუმართმოყვარენი ყოფილან. მურყმელდის მუკბანიანები ამომწყდარან და ახლა იქ ჩამოსახლებულნი არიან მუწდის ხაბულიანები. ზედა ჭველიერის მუკბანიანებიც მურყმელდიდან არიან გასულნი. იქვე ასვენია მუკბანიანის მიერ ხოფურიდან ამოტანილი მთავარანგელოზის ხატი. ამ ძველთაძველი ხატისათვის ადრე ხის ნიში ქონიათ გაკეთებული, მაგრამ ძლიერ შვავს გაუტანია ხატი. დიდხანს აკლდათ თურმე, ვიდრე მუწდელმა კვასტიანმა იპოვა ჭველიერის ქვემოთ, „ჩუბალის“ თავზე, ნიგვზის ხის ღრუში ბრჭყვიალა საგნის სახით. შემოწმების შედეგად აღმოჩნდა ხატი.

ზედა ჭველიერი ზვავისაგან ბევრჯერ არის ანაოხრები — ერთი კუთხე „ანიაიშეერები“ სულ ამოუწყვეტია და „იესეშას“ ორი მოსახლეც ზედ მიუყოლებია. ანიაიშეერების ნასახლარზედ ახლა ნაწიფაიშეერები არიან, ტვიბელი ზურაბიანები.

ეს ზურაბიანები მუკბანიანი შიტოს ნათესავები ყოფილან (სახლის შვილები) და იმათ ჩამოუსახლებიათ ჭველიერში. ერთი მოსახლე ხაბულიანი იესეს ნათესავებში ჩასიძებით არის მოხვედრილი. ჯამბურიძე და ჯინჭარაძეებიც (იგივე კვენტიანები) ჭველიერში ჩასიძებულნი არიან. ერთი მოსახლე ლიპარტელიანი ქვედა ჭველიერიდანაა გადასული თავბედშასაგან. ძირითად აბორიგენები არიან ბადრიშეერები: სულ ხუთი მოსახლე. ერთი მოსახლე სოფელ თეკალშია გარდაფხაძეთა ძველ საყმოში. ბაპშეერები სულ ოთხი მოსახლეა, ბიტოშეერები — ორი. ესენიც ძირითადნი არიან ზედა ჭველიერში. „დავთილშეერები“ ერთი მოსახლე, „ნაწფაიშეერები“ ზურაბიანები — ხუთი მოსახლე, „მანკვაიშეერები“ — ორი (ერთი ზედა ჭველიერშია, მეორე — სოფ. თეკალში).

„ლეთიხის“ ლიპარტელიანთა უფროსი ბარის საქართველოდან მოსულა და მოურავად დადგომია ბულეშელ გარდაფხაძეს. ვინაიდან ბულეშელი გარდაფხაძეები სასტიკად ექცეოდნენ თავიანთ ყმებს, ლიპარტელიანმა ისარგებლა ყმების უკმაყოფილებით და მოაწყო შეთქმულება გიორგი გარდაფხაძის წინააღმდეგ. — აღდგომის დღესასწაულზე ლიპარტელიანის უფროსობით გარდაფხაძეები გაწყვიტეს. გადარჩა გაძიძავებული ბავშვი, რომელიც ტვიბელმა ზურაბიანმა კავკასიონის ქედს გადაღმა გუდით გადაიყვანა თურმე ბალყარეთში. გარდაფხაძეთა მიწაწყალი გაუნაწილებიათ გლეხებს. ლეთიხში მცხოვრებ ლიპარტელიანებში ძირითადი ლიპარტელიანები არიან „აფრაშეერები“, „ჯაყვაშა“ და „ბოჟოშა“. „ბოჟოშა“ ერთი მოსახლეა „ლეთიხში“, ერთი კიდევ საყდარშია „მიქელშეერების“ მიწაწყალზე. „ჯაყვაშა“ ორი მოსახლეა. აფრაშეერებიდან გოგიშეერები შედარებით გამრავლებულნი არიან. „ლეთიხში“ შვიდი მოსახლეა, ორი მოსახლე სოფ. ფანაგის ახალშენშია. „თავბედშეერები“ ორი მოსახლეა — ერთი „ლეთიხში“, მეორე — ზედა ჭველიერში, „გოჩშეერები“ სამი მოსახლეა „ლეთიხში“.

„თავბედშეერების“ მოსახლის გვარი შეცვლილია ზურაბიანით. „აფრაშას“

კუთხეში ორი მოსახლეა ჩამოსახლებული: მეშველიანი ცაგერიდან და მუკბა-
ნიანი ზედა ჭველიერიდან. „ბოჟოშას“ პირველ სამოსახლოზე ხაბულიანები ჩამო-
ესახლნენ სოფ. მუწდიდან.
„ლეთიხის“ ხალხი ნიჭიერი, მხიარული და გულღიაა, სტუმრისა და პურმა-
რილის მოყვარულნი. თითქმის მთელი ჩოლურის ცენტრს „ლეთიხი“ წარმოად-
გენდა თავისი გართობებით და შეკრებებით. სხვა სოფლელები ლეთიხელ ლიპარ-
ტელიანებს ორშაბათის მოქეიფეებს ეძახდნენ. ლეთიხის ლიპარტელიანებში წამ-
ყვანნი აფრაშეერები არიან. ლეთიხში ორ ადგილასაა ნაციხარი: აჭვიფის აღმო-
სავლეთით, ბოჟოშას სახლთან (ახლა ხაბულიანების ოჯახია), „ნატაშას“ ზემოთ,
ჩირგვნარში. ჭველიერის მთაზე, მაიდანში არის მცირე ტბა, იქვე იყო ძველი სა-
მლოცველოს სასწაულმოქმედი ოქროს ჯვარი, რომელიც გატაცებულ იქნა. აქვე,
ამ მთაზე, „ისკრიაშის“ მიდამოებში მეწყერის გამო უნდა დაკარგულიყო მდი-
დარი ეკლესია, რომელიც დღემდე გამოცანადაა დარჩენილი. ზედა ჭველიერის
მთას „ჰეელუ“ ჰქვია, ქვედა ჭველიერისას კი — „მენგეშარი“, „ლექოოშტი“, „მა-
იდანი“, „იერხომელი“, „მენგეშარიი“ და „წილამი“. საყდრის ხიდის აღმოსავლე-
თით, რიყეში დაკარგულია მჟავე წყალი. ლეთიხში არის ორი ნაკრძალი ჩირგვ-
ნარი, ერთს ჰქვია „ლაულიში“, მეორეს კი „ლაიბაარი“. იბარ — სვანურად ბეგა-
რას ნიშნავს, აქედან — საბეგარო ანუ „ლაიბარი“. ქვედა ჭველიერში ჩამოდის
ღელე, რომელიც სეზონურად წისქვილებსაც აბრუნებდა. აფრაშას უფროსმა, გო-
გი აფრასის ძე ლიპარტელიანმა განიზრახა ამ ღელეში დამატებითი წყლის გა-
დმოგდება იერხომელიდან, რისი კვალი ახლაც ეტყობა იერხომლის მდელოს. ამან
გამოიწვია დიდი მეწყრიანობა და უბედურება. ამჟამად მთა „ისკიაშში“ გათხრი-
ლია მეწყერგადასაგდები არხი, რათა მთიდან წამოსული ნიაღვარი „ცაგის“ ღე-
ლეში ჩავიდეს. ლეთიხის ზემოთ, კვახაანიში არის სალოცავი, სადაც მთელი
ჭველიერი იკრიბება დღეობაზე. წინათ კვახანიში ბულეშიც მონაწილეობდა. სა-
მლოცველო ადგილებია აგრეთვე ნაკალოდში, მურყმლის ქვემოთ, ანძგლში და
კალავერში.

## მუწდი

სოფელი მუწდი იყოფა ორ ნაწილად. დასავლეთით სახაბულიანოა, აღმოსავ-
ლეთით საკვასტიანო. ხაბულიანების სოფელი 30 მოსახლეს მოიცავს. ძირითადი
ერთეულებია ოტიაიშეერები — სულ ოთხი მოსახლე, ჯანაშშერები მუწდიში —
ხუთი მოსახლე. 12 მოსახლე გვარშეცვლილია, ორი სასაშში გადავიდა, ერთი —
ფანაგაში, ორი — ჭველფში. მანაშეერების შვიდი მოსახლე მუწდიშია, სამი —
ჭველიერში. სუგაიშეერების ათი მოსახლე მუწდიშია, ერთი — ფანაგაში. ბეშეე-
რების ოთხი მოსახლე მუწდიშია, ერთი — ლეუშერში. კვასტიანები ლებორგილში
არიან. შემდეგ მოდის მცირე ერთეულები: თუხვაშეერების სამი მოსახლე, გებე-



შეერების სამი მოსახლე მუწდიში, ორი — ჭველფში, ერთი — თეკალში. ჯახშეე-
რების ერთი მოსახლე მუწდიშია. მურძალუშეერები იყოფიან ორად. „გუტაშად“
და „ბეტშად“. ამათგან თითო მოსახლე მუწდიშია, ორი — ჭველფში, მუწდის აქვს
საკუთარი ეკლესია, დაცული და მოვლილი, მთავარანგელოზის სახელობისა. იქ-
ვეა მთელი მუწდის სასაფლაო. სოფელს შუაში ჩამოუდის ღელე „იუდა ტვიბი“
და ყოფს საკვასტიანო და სახაბულიანო მუწდად. ღელეზე პატარა წისქვილებიც
აქვთ, რასაც დაკრეეკილარს უწოდებენ. აქვთ საკუთარი სათიბები და საძოვარი
მთებიც. მათ მთაზე არის გადასასვლელი „ლასილი“, მთისკენ მისასვლელ გზაზე
არის ნაეკლესიები მცირე ტბით (მაცხოარის ტბა). სამლოცველო ნიშია კვასტია-
ნების უბანში, პატარა ციხესიმაგრე — ლებორგილში. ეს ციხე თუხვაშას კუთვნი-
ლია. დიდი ციხე-სიმაგრე ყოფილა სახაბულიანო მუწდიში, რომელიც ჯანაშშას
კუთვნილია. ამ ციხის ნანგრევებიღაა დარჩენილი.
მუწდის ხალხი სტუმართმოყვარე და გამრჯეა. გავრცელებულნი არიან ჩო-
ლურის მთელ ტერიტორიაზე. აქვთ წარმართული სამლოცველო „ლეკალაა-
ნიში“.

## ტვიბი

ენითა და ზნეჩვეულებებით წმინდა ჩოლურლები არიან. ორგან აქვთ ეკლესია:
ერთი ძველი და მნიშვნელოვანი, (ეროვნულ აღრიცხვაზეა აყვანილი), სოფლი-
დან მოშორებით ტყეში, სოფლის ზემოთ ჩრდილო-დასავლეთის მხარეზე, მთა-
ვარანგელოზის სახელობისა, მეორე ეკლესია სოფლის თავზეა სასაფლაოთი. აქვთ
სამლოცველო ნიშიც „ქვილმინდის“ სახით. სოფელში ზურაბიანები ცხოვრობენ,
ძირითადი ერთეულებია „ზურაბშეერები“: ტვიბში ერთი მოსახლე, ერთი ჭვე-
ლიერშია ჩასიძებული. ძგგრიშეერების სამი მოსახლეა, ამათგან ტვიბშია ორი,
ჭველფში — სამი მოსახლე.
ივანოშეერები ცხრა მოსახლე ტვიბშია, ერთი — თეკალში. „გუაშეერები“
რვა მოსახლე ტვიბშია, ერთი — უკლეში, ორი — თეკალში. ადაიშეერები ხუთი
მოსახლე, ჰვესგიპიშა სამი მოსახლე, ქვიცშა ორი მოსახლე. გოგჩუშეერები ოთხი
მოსახლე ტვიბშია, ერთი — ფანაგაში. ჯამბურიძეების (ასაშას სახლობიდან) ერ-
თი მოსახლე ტვიბშია, ერთი — ჭველიერში და ერთიც სოფ. ფანაგაში. ტვიბი
სამ უბნადაა დაყოფილი. ზედა ტვიბი, ფეტუშეერები და ღვადური. ღვადურის
ტერიტორიაზეა წარმართული სამლოცველო „სივნიშის“ ნაშთები. ლაკაჩხიარის
კლდეზე, ზედა ტვიბის სოფლამდე ორი ღელე ჩამოდის: „ცეერალი“ და „ქორშუ-
ლაი“. სოფლის ბოლოს ღელეები ერთვიან ერთმანეთს და მერე ჰქვია „მგხრა“.
ტვიბელი ზურაბიანები მხიარული, იუმორის მოყვარული ხალხია.

## თეკალი

სოფელი თეკალი თავად გარდაფხაძეთა კუთვნილი სოფელი იყო. ამჟამად გარდაფხაძეთაგან დარჩენილია ორი მოსახლე, დანარჩენები (სულ 32 მოსახლე) ჩამოსახლებულნი არიან სხვადასხვა სოფლებიდან. სოფლის პირდაპირ, სალი კლდის თავზე არის მაცხოვრის სახელობის კეთილნაშენი ეკლესია, იქვეა სასაფლაო თეკალის გარდაფხაძეთა და სოფ. მამის ზოგი მაცხოვრებლისათვის.

თეკალში კეელუს მთიდან ჩამოდის ღელე „თეკლურა“, სოფლის დასავლეთით ჩამოდის ღელე „მალგოვი“, ბოლო დროს თეკალი ჩემულობს ჩოლურის ცენტრობას, ივარგებს კიდევაც თუ ზვავმა არ დააზიანა. აქვს საკუთარი საძოვარი მთა ღემაამოოლი და სათიბი მთა „ჭენიერი“.

## მამი

სოფელ მამიში ცხოვრობს 21 მოსახლე. სოფელი მდებარეობს ცენის წყლის მარჯვენა სანაპიროზე. სოფელში არის მთელ ჩოლურში ყველაზე უფრო კეთილნაშენი ციხე ოთხკუთხა (დაცულია). ეს ციხე ყოფილა გარდაფხაძეთა „ოთარშას“ შტოს სამფლობელო. მამიში არის ძლიერი ეკლესია წმინდა გიორგის სახელობისა. ეს ეკლესია ძველად იედიყში უნდა ყოფილიყო, მაგრამ მუსულმანთაგან იედიყის აოხრების შემდეგ გადმოუტანიათ მამისკენ. ყოველ შემთხვევაში, იედიყში ყოფილა ძლიერი ეკლესია, რომლის ნანგრევებიც მე თვითონ მინახავს. თლილი ქვით ყოფილა ნაგები, ქვებზე იყო წარწერები ხუცურად და ქართული ორნამენტები. მორწმუნეთა მიერ ბესარიონ შავრეშიანის ხელმძღვანელობით ძველ ადგილას აშენებული იქნა ეკლესიის კედლები ფარულად. ამ მშენებლობაში მონაწილეობდა ჩოლურის მთელი საზოგადოება. საქმე კარგად დაგვირგვინდებოდა, პარტიულები რომ არ აღმდგარიყვნენ კეთილი საქმის წინააღმდეგ.

მამის ზემოთ არის უბანი „უკლეში“. უკლეში შემდეგი ძირითადი ერთეულებია: მონიშა — ხუთი მოსახლე, აქედან ერთი თეკალში სახლობს, ერთი ზედა მამიში და ერთიც ფანაგაში. „ნადოშეერები“ სამი მოსახლე — უკლეში ორი და ერთი მამში. ანაშეერები ოცი მოსახლე: აქედან სამი სოფ. ფანაგაშია, სამი სოფ. ლეუშერში, ერთი სოფ. თეკალში, ერთიც ქუთაისში. „ჩარგაშეერები“ რვა მოსახლე, აქედან სამი მოსახლე უკლეშია, ხუთი — ზედა მამიშია.

„ჯაბუშეერები“ მამიში ორი მოსახლეა. ერთია ძირითადი, მეორე ზემო სვანეთიდან ჩასიძებულმა მარგველიანმა შეცვალა.

„გეგიშეერები“ — იყვნენ ოთხი მოსახლე. ახლა დარჩენილია ოთხი მოსახლე სოფ. თეკალში.

„ნასყიდაიშეერები“ ხუთი მოსახლე ყოფილა. ორი მოსახლე არის მამიში



და ორის ადგილას (ისინი ამომწყდარან) ჩამოსახლებულია გაზდელიანი და მარგველიანი. მარგველიანი „კალმუშიდან“ არის გადმოსული.

ასაშეერები სულ ცხრა მოსახლეა, გვარად ჯამბურიძენი. აქედან ოთხი მამიშია, ერთი იედიყში გადავიდა, ერთი — ღვადურში. ერთი ფანაგაშია და ერთიც ჭველიერში.

„ჩიტაიშეერები“ ორი მოსახლე ყოფილა. ერთი ამოწყდა და ერთიც სოფელ თეკალში დაესახლა. მამიში ცხოვრობენ „მურგუშალები“ ზურაბიანები (ძლიერი ყრთეული ყოფილა). ქუნიშშიც ზურაბიანები არიან ჩასახლებულნი (ორი მოსახლე). ერთი ჩასიძებულია (ონიანი ლაშხეთიდან).

მამის ერთ უბანს ქვია „ზაგალოდი“. ზაგალოდში არის სამი მოსახლე. ერთი ის მარგველიანია, რომელიც შავრეშიანზეა ჩასიძებული, მეორე მკვიდრი შავრეშიანია, მესამე კი ზურაბიანი. საერთოდ, ეს უბანი შავრეშიანების სამკვიდროა. ისინი ჭველიერში ბაპშეერთა უბანში ესახლნენ თურმე, მაგრამ მეზობლის მოკვლის გამო გახიზნულია ზაგალოოდში.

უკლეში არის ყიფიანის გვარის ერთი მოსახლე.

მამიში ორი ღელე ჩამოდის. დასავლეთის ღელე მცირეა, აღმოსავლეთის ღელეზე წისქვილებიც ჰქონიათ.

## იედიყი

იედიყი მდებარეობს სოფელ ლეუშერის გაღმა. ძველი ნასახლარები ახლაც ნათლად შეიმჩნევა, ხოლო ციხეები, დროთა სიავისაგან იავარქმნილნი, ჯერ-ჯერობით მაინც ინარჩუნებენ ფორმას. ციხის აღმოსავლეთით საფლავებია. ფიქალის ლოდებით შეიძლება საფლავების დათვლაც. ვინ იყვნენ ამ ადგილთა მაცხოვრებელნი, ამოწყდნენ მთლიანად თუ გადაინაცვლეს ადგილი, არავინ არ იცის. აღსანიშნავია, რომ სასაფლაო კოშკის ძირასაა, ხოლო ეკლესია მოშორებითაა. მთელი ჩოლური იქ დღესასწაულობს ამაღლებას. ეს ეკლესია უნდა ყოფილიყო წმინდა გიორგის სახელობისა. ეკლესია აგებული ყოფილა თლილი, დამუშავებული სპონდიოს ქვით, ჩუქურთმებით და ამოკვეთილი წარწერებით. ქვების დიდი რაოდენობა გაზიდულია.

„იედიყოს“ ზემოთ, „ტვიბლედშიც“ არის ციხე და ნასახლარები, კიდევ უფრო ზევით „დეცილია“ — ნასოფლარი, ნაეკლესიევი. აქ უნდა ინახებოდეს მიწაში ჩამარხული სოფლისა და ეკლესიის განძეული.

იედიყში არის ღელე ფიშყორი.

## ლეუშერი

სოფელი ლეუშერი ცენის წყლის მარცხენა ნაპირზეა გაშენებული. წინათ მარტო გარდაფხაძეების სამოსახლოს წარმოადგენდა. იყოფა ორ ნაწილად: ზედა

ლეუშერად და ქვედა ლეუშერად. ქვედა ლეუშერს „ციოყშეერები“ ერქვა, ზედა ლეუშერს კი — „მოროული“. ღელესაც, რომელიც ლეუშერს ჩამოუდის, „მოროული“ ჰქვია. მასზე ბევრი კარგი წისქვილია გაშენებული. ლეუშერს აქვს კიდევ ერთი კუთხე, რომელსაც ლეკვიდას უწოდებენ. გარდაფხაძეთა დამხობის შემდეგ ლეუშერში დაესახლა ბევრი ჩოლურელი და ზემო სვანი. გვაროვნული ერთეულებიდან არიან გარდაფხაძეები (შვიდი მოსახლე), არაჩანები — შავრეშიანები — ექვსი მოსახლე, ჩარკვიანები ანუ მოროულიარები — ექვსი მოსახლე, ხაჭუანები— სამი მოსახლე, ჩეგიანები — ერთი მოსახლე, ხვისტანები — ოთხი მოსახლე, ქურდიანები — ოთხი მოსახლე, რატიანები — ორი მოსახლე, ფერცულიანები — ორი მოსახლე, ავალიანი — ერთი მოსახლე, გასვიანები — ორი მოსახლე.

აქვთ საკუთარი ეკლესია, გარდაფხაძეთა მიერ ახლო წარსულში აშენებული. ადგილს ქვია „ცხუმანი“. იყო დიდი ოთხკუთხა ციხე, რომელიც ნაწილობრივ დაანგრიეს. ლეუშერი საცხოვრებლად შედარებით კარგია. ენა ჩოლურულია. ზემო სვანური მოსახლეობაც გადასულია ჩოლურულ კილოზე, აქვთ ბევრი ტყე და ველი, საძოვარი მთა „ლატვბაიილარი“ და „დაშტვე ლაარა“.

## ფანაგა

ახალშენი სოფელია. ეს ადგილები ცენისწყალის ჭალებისგანაა შექმნილი და მდინარისაგან ახლაც დიდი საშიშროება მოელის. არავითარი სიმაგრეები არ იცავს. წინათ ეს ადგილები გარდაფხაძეთა მფლობელობაში იყო, ხოლო რევოლუციის შემდეგ, 1925 წლიდან მოხდა მისი დასახლება. ამჟამად აქ არის 31 მოსახლე. ყველანი ჩოლურლები არიან. ფანაგა, როგორც ჩანს, წინათაც სოფელი ყოფილა, მაგრამ ცენისწყალის ღვარცოფებით განადგურებულა. ეს იქიდან ჩანს, რომ უშიშარ ადგილას შემორჩენილია ეკლესიის ნანგრევები და სასაფლაო. ამ ადგილს „შკედი“ ჰქვია. სოფლის ზემოთ არის დიდი ტყე, მდებარეობა ვარგისიანია ახოების მოსატეხავად. სარგებლობენ საზაფხულო საძოვრებით ლამრიას მთაზე — ტვიბლედით, ჭვედერაშით და დეცილით. სოფელ ფანაგას შუაში ჩამოუდის ღელე. გაღმა, ჭველფის ტერიტორიიდან, ღელე „ფიშყორის“ ჩამონატანები ცენისწყალს მარცხნივ, ფანაგისაკენ მიერეკება და საშიშროებას უქმნის. აგრეთვე საშიშროებას უქმნის დასავლეთის მხარეზე ჩამომდინარე ღელე „ხეცეცური“.

## ჭველფი

სოფელი ჭველფი ცენისწყლის მარჯვენა ნაპირზეა გაშენებული. ის იყო გარდაფხაძეთა სოფელი. ჩაილურის თავკაცებს მიწები ბატონთან შინაყმებად მსახურთათვის გარდაფხაძეთა გაწყვეტის შემდეგ, 1918 წ. მიუციათ. ჩოლურის თავკაცი გრიგოლ კვასტიანი თავისი შეფიცულებით, როგორც სურდა, ისე განაგებდა საქ-



მეს. ის და მასთან მყოფი ე. წ. „რევოლუციონერები“ ცდილობდნენ თვითონ გამხდარიყვნენ ბატონებად — მათ თავიანთი თანამოძმე გლეხები განაწილებულიც კი ყოლიათ ყმებად. მკვიდრი მოსახლეობა არ არის და მანამდე მაცხოვრებლები ვინ იყვნენ, არც ეს არის ცნობილი. ჭველფი უძველესი სოფელია. ამას ადასტურებს ნაეკლესიები ადგილი უძველესი სასაფლაოებით ზედა ჭველფში, ასტერ კვასტიანის სახლის აღმოსავლეთით. ჭველფელები თავადთა ნაყმევების ნაშიერნი არიან. ზუსულ ჭველფში არის 22 მოსახლე, აქედან კვასტიანები არიან რვა მოსახლე, ზურაბიანები — რვა, ხაბულიანები — სამი, მარგველიანები — ორი, არის აგრეთვე მუკბანიანის ერთი მოსახლე.

ჭველფი ლუჯისაგან გამოყოფილია ღელე ხუშკურით. ეს დიდი და შფოთიანი ღელეა, რომლისგანაც დიდი საშიშროება მოელის ზედა ჭველფს. ზედა და ქვედა ჭველფის შუაში ჩამოდის პატარა ღელე „ფიშყორი“, რომელიც თავისი წყალუხვობით დიდ ღელეებსაც სჯობს, მუდამ ამღვრეულია. ჭველფი საცხოვრებლად კარგი სოფელია. აქვთ სათიბები და საძოვარიც. ჭველფის მკვიდრი მოსახლეები (ჩოფლიანები) გაფანტულნი არიან საქართველოს სხვადასხვა კუთხეებში.

1987 წელს, როცა სვანეთი სტიქიით დიდად დაზარალდა, ჩოლურიც ძლიერ დაზიანდა. მე გადავწყვიტე, თუკი ჩემი ჩოლური განწირულია, უკვდავვყო ჩემი ჯაფითა და რუდუნებით.

ღმერთმა კვლავ აღადგინოს ჩოლური თავისი ხალხითა და მიწა-წყლით.

16 ივნისი, 1990 წ. შაბათი, ღრუბლიანი.
ა. ლიპარტელიანი.

## ჩოლურელთა წეს-ჩვეულებანი

1. ნაკვერცხლის მიცემა არ შეიძლება ორშაბათს, ხუთშაბათსა და შაბათს.

2. სამშაბათს და ხუთშაბათს თვიურიანი ტანსაცმლის გარეცხვა აკრძალულია. აგრეთვე ამ დღეებში აკრძალულია გასესხება ან განათხოვრება რამესი. აღნიშნულ დღეებში მგზავრობა კარგადაა დაცდილი.

3. ბუს შემოსვლას სოფელში ან სახლში ცუდ ნიშნად მიიჩნევენ.

4. სოფლის მიდამოებში „ვადადაიად“ წოდებული ფრინველის გამოჩენა ცუდადაა დაცდილი.

5. ხელზე სიყვითლის გაჩენას („მორელს“) ცუდად მიიჩნევენ, იმისდა მიხედვით, თუ რომელ ადგილზე იქნება.

6. თუ ახალმა მამალმა სამშაბათ დღეს იყივლა, იმავე დღეს ყურძნის ახალი მოსავლის დაჭაშნიკება კარგიაო.

7. ორშაბათს ნემსის ხმარება არ შეიძლება, ხუთშაბათს — მაკრატლისა. პარასკეობით მიწის თხრას, ნემსისა და მაკრატლის ხმარებას ერიდებიან.

8. სამშაბათს მზის ჩასვლის შემდეგ კერვა აკრძალულია, ხანძარი იცისო.

9. ჩიტის ბუდეს თუ ნახავ, საუურავ ქვეშ არ უნდა თქვა, თორემ ჩიტი ბუდეს მიატოვებს და ადგილს მოინაცვლებსო.

10. სკვინჩა ჩიტის ძახილი ხელმარცხნივ ცუდადაა მიჩნეული, ხელმარჯვნივ — კარგად. არჩევენ ჩაციებით და კანტი-კუნტად ძახილს, პირველი — კარგია, მეორე — არც ისე.

11. ძაღლის ყმუილი მოახლოებული მარცხის, ადამიანის გარდაცვალების მომასწავებელიაო.

12. ფრჩხილის მოჭრა შეიძლება მარტო სამშაბათსა და შაბათს, თანაც მოჭრილი ფრჩხილი ცეცხლში უნდა ჩაყაროთ. თუ მოჭრილი ფრჩხილები ქათამმა აკენკა, მისი ხორცის ჭამა ადამიანში ჭლექს იწვევსო.

13. კვირა დღეს ფრჩხილები მტრის მიწაზე უნდა მოიჭრასო.

14. დედალმა თუ დაიყივლა, ცუდის ნიშანიაო.

15. დედალმა თუ პატარა კვერცხი დადო, ცუდად ენიშნებათ.

16. ავი თვალის ადამიანს მისდა უგრძნობლად ტანსაცმლის ნაწილი თუ წააჭერი, მისგან დათვალულს ნაკვერცხლებზე შეუბოლავ (მას „ფინჩხ“ უწოდებენ).

17. როცა ოთხფეხს გაყიდიან, ჩუმად ბალნის ბღუჯას წააცლიან და სახლში აბრუნებენ; ხელი არ გაყვესო. ამას „ლიფინჩოორეს“ — უწოდებენ.



18. თუ ქათმები მტვერში „ბანაობენ“, ცუდი ამინდის ნიშანია.

19. როცა ღორი საღორეში ჩალას ეზიდება, ეს თოვლის მოსვლას ნიშნავს.

20. პირუტყვის მიერ უკანა კიდურების გაფერთხვა-გასავსავებამ მკაცრი ყინვა იცისო.

21. თუ ენაზე იკბინე — გააჩნია რომელ ნაწილზე — იმის მიხედვით მსჯელობენ, ვინ მოგიკვდება: ოჯახის წევრი თუ ახლობელი.

22. სიზმარში თუ კბილი ამოგივარდა, ადამიანის მსხვერპლს ნიშნავსო, თუ წინა კბილი ამოიღე, ოჯახის წევრი მოკვდება, თუკი გვერდითი — ახლობელი.

23. სიზმარში დედიშობილა სიარული მოსალოდნელი შერცხვენის ნიშანია, ჰაერში ფრენა — გამარჯვებისა და სიხარულის, მღვრიე წყალში დგომა — ავადმყოფობის. ხილის ჭამამ სურდო იცის, სიზმარში ხორცის ჭამამ — ახლობლის სიკვდილი.

24. თუ ზამთარში წყარომ დაიკლო ან დაშრა, ეს თოვლის ნიშანია, ძლიერი ჭირხლიც თოვლის მოსვლის ნიშანიაო.

25. თუ დაკლული ღორის ელენთა ჩვეულებრივი ზომისაა, მცირე თოვლიანობა იქნება, თუ გასივებულია — დიდი თოვლი მოვა.

26. თუ ახალი მთვარეა (რასაც „ცინცხალს“ უწოდებენ), სამასალე ხეს არ ჭრიან, რადგან მერქანს მწერები ეხვევიან და მალე გამოხრავენ.

27. ცდომილი ვარსკვლავის სხივი რომელ სახლსაც დაეცემა, იქ კაცის მსხვერპლია მოსალოდნელი.

28. ქარში სახლის სახურავის უეცარი გადახსნა ცუდადაა დაცდილი.

29. საკლავის ბეჭის ძვლის ფოსოში შავი წერტილი თუ შეინიშნება, პატრონის სახლში კაცი მოკვდება. გამჭვირვალე ძვლის ფრთა კარგ ამინდს მოასწავებს, მსხვილი — ცუდ ამინდს.

30. დილის შემხვდური მარჯვნიდან უნდა შეიხვედროო.

31. ღორი თუ სახლს გვერდს შეაფხანს, ოჯახში ავად გახდება ვინმე.

32. თუ ღორი მიწაზე უკანალს აფხანს და პირი სახლისაკენ აქვს, სახლის პატრონი ავად გახდება.

33. თუ ცეცხლის პირას დედალი გაწვა, დედაკაცის ავადმყოფობა იცის, მამალმა — მამაკაცისა.

34. თუ ძაღლი კარს ან სახლს მიაფსამს, სირცხვილის ნიშანია. თუ მოეფერე და ტანს დაიფერთხავს, ზარალი იცისო. შენსკენ გაიზმორება — მოგემატებაო, სხვისკენ — დაგაკლდებაო.

35. პირუტყვის სახლზე შებღავლება ცუდის ნიშანია.

36. სასმელში „ვეებას“ (მაწყინარი მტვერი) ჩავარდნამ ბიჭი იცისო.

37. ჯვარედინად ხელის ჩამორთმევამ ქორწილი იცისო.

38. ორი თითით არც მიწოდება, არც აღება არ შეიძლებაო.

39. თვიურიანი ქალი საწოლზე არ უნდა დაწვეს, არამედ — იატაკზე.

40. თვიურიანი ქალის ბალზე ასვლა ბალს გაახმობსო.

41. ღორის გაყიდვა არ შეიძლება ორშაბათს და პარასკევს.

42. „გოლლაფორის“ ბალახის სახლში შენახვა არ შეიძლება. ბალახს წვავენ და კვამლს დათვალულს შეუბოლავენ.

43. მარიამობის მარხვაში სახსნილოს არ ჭამენ საკუთარ ეზო-სახლში, ხოლო სხვისაში დაშვებულია.

44. მარცხენა ხელისგულის ფხანა შეძენა და შემატებაა, ხოლო მარჯვენასი— გასავალი.

45. მარჯვენა წარბი გითრთოდეს — ცუდს ნიშნავს, მარცხენა კი კარგის მომასწავებელია.

46. თუ ბეჭი გიფართხალებს, ხიფათია მოსალოდნელი.

47. ფეხისგულის ფხანამ გზა იცის, საულვაშისამ — ზმა.

48. ცხვირის წვერი აგეფხანოს — ჯავრი შეგხვდება, ყბის მოფხანამ კი ცრემლი იცისო.

49. მარჯვენა თვალის ქუთუთოს ციმციმისას ავს გაიგებ, მარცხენასი — კარგს.

50. მუგუზალზე და კერიაზე კაკუნმა სტუმარი იცისო.

51. თუ ნაკვერცხალი ფეხზე დადგა, ოჯახში სტუმარი მოვა.

52. თუ ცხოველს დაუმსახურებლად უხეშად მიმართე, სტუმარია მოსალოდნელი.

53. თუ პირუტყვმა გვერდის ავლის დროს შეგბღავლა, უცბად ბალანი უნდა წააცალო და ფეხქვეშ დაიტანო ძახილით: „შენი ტყავი გავხიე“.

54. თუ ცარიელ ჭურში ჩასძახე დაკარგული ცხოველის სახელი, გამოჩნდებაო.

55. ბოსტანში პურის ნატეხის შეტანამ ბოსტნის გადაგვარება იცისო.

56. როდინში პურის ჩაწობა არ შეიძლებაო.

57. ბეღლის თვალის დაწყება მხოლოდ მთლიანი, გაუტეხავი პურით შეიძლება.

58. ურთხმელის არც დაწვა შეიძლება და არც სახლის ახლოს დარგვა.

59. „ძუმბეერლას“ წკნელს პირუტყვს თუ დაარტყამ, გახდებაო.

60. კანგაცლილი წკნელის დარტყმა პირუტყვის გახდომას იწვევსო.

61. ხის ტყავის ხელით გაცლა სიტიტვლეს იწვევსო.

62. თუ ცხოველს ცოცხი დაარტყი, ადამიანს მგელი შეჭამსო.

63. ცოცხი და უღელი არ უნდა დაწვაო.

64. ქათამი თუ კრუხად გიზის და ღვლეეჭს ცეცხლზე დაწვავ, წიწილებს აღარ გამოჩეკავსო.

65. წყლის დუღილი აკრძალულია.

66. პურის ან მჭადის კანგაცლა სიტიტვლეს იწვევსო.

67. პურის დაგდება აკრძალულია და თუ დაგივარდა, უნდა აკოცო.

68. ბლის მერქნის დაწვა აკრძალულია, ქვეწარმავლის სახლში შემოსვლა იცისო.



69. პირიდან პურის ნამცეცის ან ლუკმის გამოვარდნამ ზარალი იცისო.

70. ქათამმა თუ ყველი აკენკა, პირუტყვის წველადობა დაიკლებს და კვეთიც ფუჭდებაო.

71. გაზაფხულზე თუ ბაყაყი მშრალზე ნახე, ცუდი წველადობა იცისო.

72. მარწყვის სვანური სახელის — „მაიოოლის“ ხსენება არ შეიძლება, უნდა თქვა მიწის ბალი, თორემ ცუდად იმოქმედებს წველადობაზეო.

73. ვირთხას ან დედოფალას სახურავქვეშ უძახიან „მააშიდაი“.

74. ახალ გაზაფხულზე თუ პირველად მძინარე ქვეწარმავალს შეხედე, იმ წელს ძილის გუდად გადაიქცევი.

75. თუკი საუზმემდე გუგულის ხმას გაიგონებ, არვარგაო.

76. ახალი ხილის ჭამა ხდება შელოცვით: „ახალ-მახალ, ჩიიმე მახალ მი დაშტვე მაბაც მი, დაავა ვად მი“ (ეს ნიშნავს: „ახალ-მახალ, ყველას ცოდნა მომეცი, დათვის ძალა; დევის ნატვრა).

77. თიკანი მანამდე უნდა ნახო, ვიდრე მის ბღავილს გაიგონებო.

78. ყურის წივილი ვიღაცის სიკვდილის ამბის გაგებას ნიშნავსო.

79. ტკბილად გასლოკინებს — ვიღაცა ტკბილად გახსენებს, მწარედ გასლოკინებს — ცუდად გახსენებს.

80. სახლში დამალობანას თუ ითამაშებ, მგლები ცხვრებს დაგლეჯენო.

81. თითით ყველა ცოცხალი არსების დათვლა აკრძალულია.

82. ჩიტების სახლში შემოსვლა ან კარზე კაკუნი ნიშანია, რომ ვიღაცა მოგივა, ვიღაცა გეძალება.

83. ქვაბის საკიდარის წკარუნი ავადმყოფობის მომასწავებელია.

84. ქვაბის გამურულ გვერდზე ნაპერწკლები დარის მომასწავებელია.

85. ასკილის დაწვა დარს იწვევსო.

86. ქვეწარმავლის სახლში შესვლა ავის ნიშანიაო.

87. გულწითელა ჩიტის მოკვლა აკრძალულია, ძმის სიკვდილი იცისო.

88. ჭამის შემდეგ თუ გაგაზმორა, საჭმელი არ შეგერგებაო.

89. ჭამის დროს ლაპარაკი უზრდელობააო.

90. ცუდი ამინდის დროს გარეთ აგდებენ „ლაფერთხას“ (ლობიოს გასაქნელი), რაც ამინდის დაწყნარებას იწვევსო.

91. სახლში შემოსვლის დროს კარებთან არ უნდა თქვა, რომ კარგი ამინდიაო.

92. ფეხზე დგომით ჭამა აკრძალულია.

93. არასოდეს არ უნდა დალოცო წყალი და შეშა.

94. „ვებშაის“ ხორცი არც უნდა აჭამო და არც უნდა ანახო სხვას.

95. „ულიშის“ (რელიგიური დღესასწაული) დღეს აჩემებულ ადგილას ტაბლებს აცხობენ, მაგრამ სახლში წაღება აკრძალულია.

96. ცეცხლმა თუ ჭრიალი დაიწყო, ცუდია და უნდა მიაძახო: „ხინჟი წვად, ხინჟი წვად“ („ლხინში მწვადი, ლხინში მწვადი“).

97. სახლში და ეზო-გარემოში სტვენა არ შეიძლება, სიღარიბეს იწვევს.

98. ნატვრა არ ვარგა, რადგან დევს მიემატებაო და ამიტომ იძახიან: „ზიგჭირ დავს" („ავადმყოფობა და ჭირი დევს").

99. ბავშვმა თუ დაამთქნარა, შეუპრუწუნებენ და პირჯვარს გადასწერენ.

100. თუკი ბავშვი ენაბლუკუნაა, პურის ცხობის შემდეგ დედის ხელების ნაბანი წყლის დალევა მოუხდებაო.

101. თებერვლის დასაწყისში არის „კერბალი" — სრული აკრძალვა რამის კეთებისა.

102. სალამანდრის მოკვლამ დედის სიკვდილი იცისო.

103. სალამანდრის გაზაფხულზე ფეხშიშველა ნახვამ წაბორძიკება იცისო.

104. არაფრით არ უნდა თქვა, რა კარგი გასაკაფი ტყეაო, რადგან ტყე იტყვის: მნატვრელის ტირილზე დასაწველადო.

105. ადრე გაზაფხულზე პეპელა მაღლა მფრინავი ნახო, იმ წელს ამაღლებული განწყობილება გექნებაო, დაბლა მფრინავი ნახო — დაჩაგრული იქნებიო.

106. მუგუზალზე ფეხი არ უნდა დადგა, შენი სწორი გაჯობებსო.

107. ორსულმა ქალმა ღარიდან წყალი არ უნდა დალიოს, თორემ ბავშვი ეყოლება მარწყევარიო.

108. ასტამის ხელში ტრიალმა და თამაშმა დიასახლისის თავის ტკივილი იცისო.

109. ახალი წლის წინა დღეს ნემსის ხმარება არ შეიძლება, თორემ გოჭების თვალის დაფსობა იცისო.

110. კუდიანების და ჯადოქრების მოხსენიება არ შეიძლება ოთხშაბათობით და პარასკეობით.

111. ახალი წლის დილიდან გამოცხადებამდე, გარედან დაძახება არ შეიძლება, ხბოების ბღავილი იცისო.

112. მეფეხურის (მეკვლის) მიერ ახალ წელს სახლში შემოტანილი პურმარილის უცხოსთვის გაცემა აკრძალულია.

113. მუგუზლით თამაში ძილში შარდის შეუკავებლობას იწვევსო.

114. ძლოკვი თუ შეგხვდა, შორს უნდა მოისროლო, სირცხვილი იცისო.

115. ახალწელს მეფეხური თუ წამოწვა შენს სახლში, ქარისაგან მოსავლის წაქცევა იცისო.

116. ახალ წელს ბაწარს ან თოკს არ უნდა შეხედო, თორემ ქვეწარმავლის შეხვედრა იცისო.

117. თუ მარტში მოკრეფილი ჯინჭარი სახლში შეიტანე, ჯინჭრის მატლები მოგეძალებიან სახლშიო.

118. ხუთშაბათის დარის ისე უნდა გჯეროდეს, როგორც ქალის ფიცისა.

119. ღორი რომ საღორეში ჩალაბულას ეზიდება, თოვლია მოსალოდნელი.

120. შენობებს რომ გრძელი ლოლუები დაეკიდება, დიდი თოვლის მოსვლის ნიშანიაო.

121. ძაღლი თუ გარეთ იზმორება, კლებას ნიშნავს, თუ შიგნით — მატებასო.



122. პირიდან ლუკმის გავარდნა ზარალის მომასწავებელია.

123. ფეხის გულები თუ გეფხანება, გზა გელის.

124. სიზმარში თუ ძაღლი გიკბენს, ცუდია და თუ ცხენზე ზიხარ — ისიც ცუდიაო.

125. სიზმარში თუ ქალს ეხვევი და კოცნი, კლება-ზარალი გელის.

126. სიზმარში თუ სხვას გაარტყი, ზარალის ნიშანია, თუ დაგარტყეს — მატებისა.

127. ქვეწარმავალზე თუ გაება საუბარი, ვიღაცა ცუდად გახსენებსო.

128. თუ ლაფერთხა ლუწრიცხვიანი ბოძალით შეგხვდა, გოგო გეყოლებაო.

129. თუ ჭამის დროს ძაღლი მოგჩერებია და არ უწილადებ ლუკმას, გამოგივა რუდიმენტი ფრჩხილი (ძაღლის ფრჩხილი) და გაგაწვალებსო.

130. დანა ან წალდი თუ მჭრელი პირით ზევით გაჩერდება, პატრონის ავადმყოფობა იცისო.

131. გამომცხვარი პურის გულაღმა დადება არ შეიძლებაო.

132. პურს თუ მოტეხავ, ნატეხი შენსკენ უნდა მომართო მაგიდაზე.

133. სახლის სახურავიდან ჩამონაწვეთი ხელზე თუ მოგხვდება, მეჭეჭი იცისო.

134. ჭამის დროს პირიდან რომ ნამცეცი გამოგივარდება, ზარალი იცის.

135. თუ როდინში პური ჩააწე, ქორი აუცილებლად წაგართმევს წიწილებს.

136. წყალი თუ დალიე ფეხზე მდგომარემ, გარეთ არ უნდა გამოხვიდე, თუ მცირე დროით არ ჩამოჯდები, შინ ცარიელი მოსვლა იცისო.

137. თუ ბავშვს ჩუმად თეთრი ღორის სასქესო ორგანოს ხორცს შეაჭმევენ, ის შესწყვეტს ლოგინში მოშარდვას.

138. ახალ წელს ღუმელის, ან ღველფის ირგვლივ არ უნდა დაასხა წყალი, თორემ სახლში ჭიანჭველების შემოსვლა იცისო.

139. საპონი არ უნდა მისცე ხელში კაცს, თუ არ გინდა შეგძულდეს.

140. ცარიელი აკვნის რწევა არ შეიძლება, რამეთუ ბავშვის ავადმყოფობა იცისო.

141. ბავშვს ხელის გულზე არ უნდა აკოცო, თუ არ გინდა ქურდი გამოვიდესო.

142. თუ ცეცხლის პირას ან ბზეზე დედალი წამოწვება, ოჯახის დიასახლისის ავადმყოფობა იცის, თუ მამალი წამოწვება — სახლის პატრონის ავადმყოფობა იცისო.

143. კაცს, რომელიც მიცვალებულის დასაფლავებამდე სახსნილოს ჭამს, ჩხუბის დროს მხდალური შიში და კანკალი შეიპყრობსო.

144. კაცი, რომელიც სადედაკაცო საქმეს იქმს და შეჭამანდს ლაფერთხაში გაქნის, ჭოკზე გასვლისას შიშის კანკალი აუტყდება.

145. თრითინამ თუ მოგასწრო შეხედვა ისე, რომ ვერ მიაფურთხე, სახეზე ჭორფლს დაგაყრისო.

148. ნატვრა აკრძალულია, რადგან ბოროტ ძალებს შეემატებაო.

147. სიბევრეს და სიუხვეს ფრთხილად ჯვარი უნდა გადასახო და არ დაიკ-ვეხო.

148. ქრისტეშობის დღეს მუშაობამ თავთავთა სიწვრილე იცისო.

149. ფარცხზე ქალის დაჯდომა აკრძალულია.

150. ხუთშაბათს არაფერი არ უნდა გასცე, ბარაქა გაყვებაო.

151. ქათამს ბუდიდან ორშაბათს, ხუთშაბათს და შაბათს კვერცხი არ უნდა აუღო.

152. ბავშვის ნაბანში სარეცხს არ რეცხავენ — ბავშვი ლოგინში ვერ მოის-ვენებსო.

153. თუკი ტაბიკი ან ნაძვის წიწვი ცეცხლში შეაგდე, ტრიკიანი კაცი ახლოს ვერ გაჩერდება.

154. იატაკის გვისას ქალს თუ ვინმე შეენაცვლება, ქმრის გამოცვლას მო-ასწავებსო.

155. ჭამის დროს სარკეში არ უნდა იყურებოდე, პირიდან ცუდი სუნი იც-ისო.



## გამოყენებული ლიტერატურის ნუსხა


1. სულხან-საბა ორბელიანი. ქართული ლექსიკონი.

2. ვ. ბაგრატიონი. Ⴑაქართველოს გეოგრაფია, გვ. 201.

3. ივ. ჯავახიშვილი. „ქართველური და კავკასიური ენების თავდაპირველი ბუნება და ნათესაობა".

4. მ. ხორენელი. „სომხეთის ისტორია", წ. 2, გვ. 136; 137; 146; 253; 156; 178; 267; 152;

5. პ. ინგოროყვა. გიორგი მერჩულე. გვ 130; 125; 123; 124; 151; 153;

6. Адонц. «Армения в эпоху Юстиниана». Стр. 418.

7. ი. ჭავჭავაძე,. „ქვათა ღაღადი", გვ. 423; 339; 241; 287; 24, 302; 40; 421; 60; 61.

8· საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. II, გვ. 89.

9. გრანი ქავთარია. ჟურნ. ცისკარი № 5. 1977 წ. გვ. 131; 132.

10. გეორგიკა. გვ 28.

11. ს. კაკაბაძე. „ვ. გორგასალი" გვ. 68.

12. Н. Марр — «Яфетические названия деревьев и растений». стр. 31—32. стр. 945.

13. ვ. ბატონიშვილი. საქართველოს ისტორია, გვ. 46, მ. ჯანაშვილის რე-დაქციით.

14· Тураев — «История древнего востока». стр. 104.

15. ე. თაყაიშვილი. „საქართველოს სიძველენი" ტ. II. გვ. 14

16. საქართველოს ისტორიის ნარკვევები· ტ. I. გვ. 540; 541.

17· გ. მელიქიშვილი. საქართველოს ისტორიის ნარკვევები. გვ. 558.

18. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია. ტ. 1, 1960 წ. გვ. 246.

19. საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. II. გვ. 135.

20· სტრაბონის გეოგრაფია. გვ. 118.

21. ბერი ეგნატაშვილი. ახალი ქართლის ცხოვრება. გვ. 13; 1940 წ.

22. ქართლის ცხოვრება გვ. 81

23. იოანე. გვ. 7; 30; 33.

24. შ. ამირანაშვილი. „საქართველოს ხელოვნების ისტორია“. გვ. 297; 298; 159; 211

25. ს. ხუციშვილის წერილი. გაზ. „კომუნისტი“.

26. ჯიშკარიანი. გვ. 48. „ხეთური პრობლემა კავკასიის ენების ბაზაზე“ გვ. 26; 47; 32; 48; 51.

27. მ. ალავიძე. „ოკრიბული ლექსიკონი“ გვ. 81; 87; 85; 86; 92; 75; 100; 96; 90; 91; 94; 96; 75; 97.

28. ივ. ჯავახიშვილი. „ქართული პალეოგრაფია“. გვ. 50; 298.

29. ივ. ჯავახიშვილი. საქართველოს ისტორია. ტ. II, გვ. 57, წიგნი II, გვ. 39, ტ. II გვ. 127; 68.

30. საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. II. გვ. 36; 37; 43; 113; 153; 213; 429; 384; 356; 357; 328.

31. 1986 წლის კალენდრის ჩანაწერები.

32. რ. ხარაძე. „ხევსურული დღესასწაულები“. გაზ. „კომ“. 1962 წ. 30 ნოემბერი.

33. ე. თაყაიშვილი. „საქართველოს სიძველენი“. ტ. 2. 1909 წ. გვ. 21; 245 115; 114; 14; 256; 251; 62.

34. გეორგიკა. ტ. 4. ნაკ. 2. 1952 წ. გვ. 303; ტ. 4. ნაწ. 2. გვ. 408; 432; ტ. 4. ნაკ. 2. გვ. 379; ტ. 4. ნ. II. გვ. 403; ტ. 3. გვ. 62; გ. ტ. ნაკ. 4. გვ. 396; ტ. V ნაკ. 2; გ. ტ. 4. ნაკ. 2. გვ. 391; 321; 320; 381; 389

35. შ. რუსთაველის „ვეფხისტყაოსანი“

36. გაზ. „კომუნისტი“. 1967 წ. 14 აპრილი.

37. ვ. ბაგრატიონი. „საქართველოს ისტორია“ გვ. 289; 122; 209; 105; 68; 131; 147; 213; 46.

38. ვლ. ჩაკვეტაძე. „ქუთაისის ისტორიიდან“. გვ. 56; 180; 181; 127; 191; 192; 181; 240; 186; 294.

39. ივ. ჯავახიშვილი. ქართველი ერის ისტორია. ტ. 1, 1960 წ. გვ. 130; 124.

40. ტექლექსიკონი. „მასალები ქართულ წერილობით ძეგლებში“, გვ. 83; დ. მშვენიერაძე გვ. 137.

41. მიხ. ალავიძე. „ოკრიბული ლექსიკონი“, გვ. 12; 8; 1951 წ. გვ. 80; 81; 89.

18. იოანე 1, 4 – 8; იონა 4,6 – 11.

19. ნ. რეხვიაშვილი. „მჭედლობა რაჭაში“. გვ. 34; 131; 133; 93; 49; 84; 164; 159; 168; 147; 40; 64; 124; 128; 165.

44. ს. ჟღენტი. „ქართველურ ენათა შედარებითი ფონეტიკა“. გვ. 174 წ. I 1960 წ

45. ალ. ღლონტი. „დიალექტიკური ლექსიკონი“. გვ. 636; 673.



46. ი. დოლიძე. „ქართული სამართლის ძეგლები“. ტ. I 1963 წ.

47. ე. თაყაიშვილი. „საქართველოს სიძველენი“. ტ. 2. 1909 წ. გვ. 239; 406; 14; 402; 262; ტ. 2. გვ. 123; 250; 261; 26; 249.

48. ბურჯანაძე. „ისტორიული დოკუმენტები იმერეთის სამეფოსა და გურია ოდიშის სამთავროებისა“. წ. I, გვ. 129; 153 – 1959 წ. გვ. 151; 152; 157; 21; 105; 157; 180.

49. ვახტანგ VI. სამართლის კანონები. გვ. 256; 258; 43; 259; 247; 241; 8; 14.

50. ექ. თაყაიშვილი. ძველი საქართველო. ტ. II. გვ. 257; 240; 264.

51. ივ. ჯავახიშვილი. ქართველი ერის ისტორია წ. I, გვ. 417; 421; 411; 417; 419; 421; 49; 231; 246.

52. ექ. თაყაიშვილი. ძველი საქართველოს სალექსიკონო საისტორიო მასალიდან. ტ. 2. გვ. 4; 245; 21; 255; 88; „ძველი საქართველო“ გვ. 88; 265; 22; 26.

53. გამოსვლათა (9; 23; 27), (I მეფეთა 17; 42; 54), (I მეფეთა 5; 9-12).

54. მ. შენგელაია. „ქართული მედიცინის ისტორია“. გვ. 12; 13.

55. სულხან საბა ორბელიანი (იობ – 39, 21) გვ. 102, 1928 წ.

56. გაზ. „საბჭოთა სვანეთი“ – პუბლიკაცია ჯეფის სარწყავ არხზე.

57. შამატავლა დადიანი. „საკათალიკოსო საბჭოს შესახებ“ გვ. 1

58. ვ. თოფურია. ლექსიკონი ბესიკის ტომზე. 1962 წ. გვ. 281; 87; 114; 116; 63; 111; 136; 151; 121.

59. დ. მშვენიერაძე. ლექსიკონი. გვ. 135; 100; 84; 99; 129; 130; 133; 93; 157; 133; 102; 89; 32; 133; 84; 138; 87; 135.

60. ივ. ქავთარაძის წერილი. გაზ. „კომუნისტი“, 1967 წ. 14 აპრილი

61. ვერა ბარდაველიძე. ეთნოგრაფია. გვ. 285.

62. გლეხთა გაყიდვის მასალებიდან გვ. 67.

63. გაზ. „კომუნისტი“ 11 დეკ. 1962 წ.

64. ნ. ლომოური. „ყოველი მხრიდან“.

65. ლ. გოთუა. „გმირთა ვარამი“. გვ. 395; 382; 395; 534; 275.

66. ბოტანიკური ლექსიკონი. გვ. 17; 19; 29; 60; 24; 41; 165; 48; 167; 39; 50; 167; 160; 18; 168; 47; 24; 52; 31.

67. რუსულ-ქართული სასოფლო სამეურნეო ლექსიკონი. გვ. 28; 29; 18; 27; 16; 1; 22; 33; 34.

68. ვ. ტატიშვილი. „ქართველები მოსკოვში“. გვ. 140.

69. ივ. ჯავახიშვილი. „ქართველური და კავკასიური ენების თავდაპირველი ნათესაობა“ გვ. 594.

70. (მათე 23, 24).

71. ბ. ნიჟარაძე. „ეთნოგრაფიული წერილები სვანეთზე“ გვ. 157; 154; 231; 17; 194; 196; 197; 148; 128.

72. გ. მერჩულე. გვ. 469 — პ. ინგოროყვა გვ. 159; 507; 163; 499; 179.

73. ჟურნალი „ საქართველოს სოფლის მეურნეობა“. № 12. 1980 წ.

74. ვახანის ქვაბთა განგება. გვ. 75; 76.

75. გან. ლექსიკონი. ტ. II გვ. 150; 1438; 1436; 1529; ტ. II 1479; 155; 88; გვ. 77. 114; ტ. 4. გვ. 1497; 435.

76. ს. კაკაბაძე. „დასავლეთ საქართველოს საეკლესიო საბუთები“ გვ. 146; 55; 86; 211; 117; 118.

77. ტექნიკური ლექსიკონი ქართულ წერილობით ძეგლებში. გვ. 99; დ. მშვენიერაძე გვ. 130; 41; 86.

78. ჟურნალი „პირიმზე“ № 6, 1981 წ.

79. პ. ინგოროყვა. „გ. მერჩულე“ გვ. 471; 244; 791; 182; 226.

80. მ. ჯანაშვილი. „კომენტარები ვ. ბატონიშვილის საქართველოს გეოგრაფიაზე“ გვ. 43; 223.

81. (I მეფეთა 15; 11); (I მეფეთა 8, 11-18); (3 მეფეთა 13, 1-7)

82. იეზეკიელი (38,39).

83. ქართული დიალექტ. ლეჩხუმური ლექსიკონი გვ. 675; 640.

84. ჟურნალი „პიონერი“ № 8.

85. ალ. დიუმა „კავკასია“ გვ. 25; 357; 27.

86. I მეფეთა 17, 32, 39; (3 მეფეთა 18, 16-30); (I მეფეთა 8, 11-18); (4 მეფეთა 4, 38-44); (3 მეფეთა 17, 7-23).

87. პ. ლორია. „ნაირა“ გვ. 223. 1951 წ.

88. ბიბლია (შექმ. 31, 41); (შექ. 32, 24-31); (3 მეფეთა 18, 16-30); (4 მეფეთა 4, 38-44); (გამოსვლათა 2, 9-11).

89. ბ. ეგნატაშვილი. გვ. 83. 1940 წ. გვ. 172; 56 (1940 წ. გამოცემა).

90. ზ. კიკნაძე. „შუა მდინარული მითოლოგია“. გვ. 67; 66; 284.

91. ე. გაბლიანი. „ძველი და ახალი სვანეთი“. გვ. 10 — 1925 წ. გვ. 6.

92. გაზ. „კომუნისტი“. 1965 წ. 8 აგვისტო.

93. ლევან ფრუიძე. ჟურნ. „პიონერი“ № 7, 1962 წ. გვ. 94.

94. ფიზიკური გეოგრაფია, საცნობარო ლექსიკონი. 1963 წ. გვ. 145.

95. დ. შენგელაია. „ამირანის შესახებ“ თხზ. ტ. 2. 1960 წ. არმაზის შესახებ.

96. თ. ჟორდანია. ტ. II

97. ივ. ჯავახიშვილი. „საქართველოს ისტორია“. ტ. III. გვ. 256; 143.

98. გაზ. „კომ. დროშა“ № 64-65 წ.



99. ზ. კოსიდოვსკი. „ბიბლიური თქმულებები“ გვ. 154; 337; 298; 41; 32.

100. ლ. მუსხელაშვილი. „ვახანის ქვაბთა განგება“ გვ. 103.

101. მ. შენგელაია. „ქართული მედიცინის ისტორია“ გვ. 38; 15; 16; 12.

102. ვ. ბარდაველიძე გვ. 33; 95; „სვ. საწეს გრაფიკული ხელოვნების ნიმუშები“ გვ. 91.

103. რევაზ პატარიძე. „ქართული წარმართული კალენდარი“. გვ. 164 1976 წ. მნათობი № 6

104. იერემია 14,5

105. ვ. ბარნოვი. თხზ. 7 ტ.

106. (ფსალმუნები 17, 11).

107. ვისრამიანი გვ. 50.

108. ლ. ქიაჩელი ტ. 2. გვ. 115.

109. საქართველოს ისტორიის ნარკვევები ტ. 1. გვ. 670-680-671; 614; 397; 427-428; 89; (გ. მელიქიშვილი) 481; 541; 401; 460;

110. სინური მრავალთავი 864 წ. გვ. 27.

111. 1975 წ. „მნათობი“ № 4. ალ. წერეთელი ძველი აღმოსავლეთის შესახებ.

112. „ძველი ქართველი მეხოტბენი“ წ. 2. 1964 წ. ი. ლოლაშვილი გვ. 276

113. ხალხური სიბრძნე ტ. 1. გვ. 247.

114. ალ. ჭყონია გვ. 88, 38.

115. ჟურნალი „დროშა“, 1984 წ. აგვისტო

116. გაზ. „სოფლის ცხოვრება“, 29/8 63 წ.

117. გაზ. „სოფლის ცხოვრება“, 13 მაისი 1965 წელი.

118. ვ. ბატონიშვილი. საქართველოს აღწერა გვ. 284. 187, 115; 124; 232; 118; 201, 213; 286; 210.

119. ჟურნალი „პიონერი“, 1977 წ. 3 მარტი.

120. თ. სახოკია. „წარსული ცხოვრებიდან“.

121. რუსულ-ქართული ლექსიკონი გვ. 18.

122. ანნა ანტონოვსკაია. „გიორგი სააკაძე“ ნ. I გვ. 322; 57; 76.

123. „განთიადის დედოფალი“ გვ. 32. 1962 წ.

124. გაზ. „კომუნისტი“ 1981 წ. 2 აგვისტო

125. რუსულ-ქართული სასოფლო-სამეურნეო ლექსიკონი. გვ. 20.

126. (დან. 14, 33-40); (მეორე სჯულისა 21, 10-14), (დან. 14, 33-40); (დან. 14, 33-40); (დან. 13, 56, 58).

127. „სკოლა და ცხოვრება“, გრ. ზარდალიშვილის წერილი გვ. 66. 1967 წ.

128. ვ. ბატონიშვილი. „საქართველოს ცხოვრება“. გვ. 336; 77; 78; 22; 56; 327; 272; 79; 251.

129. „ქართლის ცხოვრების ფურცლები“. გვ. 62.

130. ნ. რეხვიაშვილი. იმერეთი XVIII ს-ში გვ. 78.

131. სახალისო ბიბლია. გვ. 545.

132. ჟურნ. „საქართველოს ბუნება“. 1965 წ. № 11.

133. წიგნი „ფოლადის ფრთებზე“. 1960 წ. გვ. 211.

134. გაზ. „სახალხო განათლება“. 18/12 — 63 წ.

135. ლექსიკონი ბ. გაბაშვილის ლექსების წიგნზე. 1962 წ.

136. გაზ. „სოფლის ცხოვრება“. 10 მაისი, 1962 წ.

137. დ. გელოვანი. „შორეული ლანდები“. გვ. 444 1960 წ. 594, 54.

138. ფსალ. 17, 11, (შექმნ. 24, 2-4), (4 მეფეთა 8-17), (მსაჯ 15, 15-20), (1 მეფეთა 1, 12-17), (3 მეფეთა 17, 7-23), (3 მეფეთა 19, 5-81), (შექმ. 33, 17-19), (3 მეფეთა 2, 5-6), (3 მეფეთა 12,4), (თ. 2 მუხ. 19) (3 მეფეთა 10, 1-7), (შექმ. 18, 6), (3 მეფეთა 17, 7-23).

139. გაზ. „კომუნისტი“, 1981 წ. 5 ივნისი

140. გაზ. „სოფლის ცხოვრება“, 1979 წ. მარტი

141. რ. გვეტაძე. „ჭიაკოკონა“. გვ. 157; 226.

142. ს. კლდიაშვილი. მოთხრობების კრებული. 1964 წ. გვ. 196.

143. პ. ინგოროყვა. ჟურ. „მნათობი“ № 4, 1963 წ. გვ. 142.

144. საქართველოს ისტორიის ნარკვევები. ტ. II, გვ. 355.

145. გაზ. „სოფლის ცხოვრება“ 19/IX 63 წ.

146. გ. აბაშიძე. „დიდი ღამე“. გვ. 139.

147. პ. რატიანი ჟურ. „მნათობი“, № 4. 1968 წ.

148. ვ. ჰიუგო. „კაცი რომელიც იცინის“

149. ძველი საბერძნეთის ისტორია. ფრანგულიდან ნათარგმნი გვ. 192.

150. გაზ. „სოფლის ცხოვრება“. 7 ოქტომბ. 1982 წ.

151. ჟურნ. „დროშა“, № 8. 1962 წ.

152. ჟურნ. „ცისკარი“, № 1, 1978 წ. გვ. 157.

153. „მამათა ცხოვრება“.

154. გაზ. „კომუნიზ. დროშა“, № 69. 10 ივ. 1965 წ.

155. გაზ. „საბჭოთა სვანეთი“. 1966 წ. 8 ივნისი

156. გაზ. „ახალგაზრდა კომუნისტი“, 1968 წ. 27 სექტემბერი

157. გაზ. „სოფლის ცხოვრება“, 1979 წ. 7 მარტი.



158. ზ. ჭიჭინაძე „ევროპელ მოძღვართა და მოგზაურთა ცნობები საქართველოს შესახებ“ გვ. 11. 1989 წ.

159. გ. ჩიქოვანი. „სიცოცხლის გზა“ გვ. 236.

160. ჟურ. „მნათობი“ № 4. 1963 წ.

161. აფხაზეთის ისტორია ნაწ. I. გვ. 144.

162. ს. კაკაბაძე. „ვ. გორგასალი“ გვ. 38.

163. გაზ. „ახკომი“. 24 IX 63 წ.

164. მ. გეგეშიძე „წყლის ტრანსპორტი საქართველოში“, საქ. მეცნიერებათა აკადემიის მიმომხილველი. წ. 3, გვ. 242.

165. გაზ. „სოფლის ცხოვრება“ 1982 წ. 7 ოქტომბერი

166. გაზ. „სოფლის ცხოვრება“ 29/VII 63 წ.

167. რეხვიაშვილი. „დასავლეთ საქართველო XVIII ს.“ გვ. 56.

168. გაზ. „კომუნისტი“. 1984 წ. 16 აგვისტო

169. ძველი ქართული მეხოტბენი წ. 2. 1964 წ. გვ. 289; 290

170. ჟურნ. „მაცნე“ 1985 წ. გვ. 153

171. გაზ. „კომუნისტი“, 1986 წ. 5 ივნისი

172. გაზ. „სოფლის ცხოვრება“, 1978 წ. 20 აგვისტო

173. ივ. ჯავახიშვილი. „საქართველოს ისტორია“ ტ. IV გვ. 186.

174. ზ. კოსიდოვსკი. გვ. 76. „სიმართლე და ლეგენდა პატრიარქებზე“.

# ა

**აბ** — ფერი „ხოლლემი აბ ხაბა“ — ცუდი ნიშანი აქვს.

**აბად** — ფრთხილად, ფხიზლად. დაუდევრობით რომ არაფერი წახდეს.

**აბბა** — „და რაკი თქვენ შვილები ხართ ღმერთმა წარმოაგზავნა თქვენს გულებში ძის სული, რომელიც შესძახის: აბბა, მამაო“. (ბ) გალატელთა მიმართ.

**აბარ** — წკნელებისაგან ან ხის ქერქისაგან გაკეთებული ყველის სათავსო. ნახ. შიგელ — სოფელი აბარი რაჭაში „აბარის დაწყებითი სკოლა“.

**აბაანჯღუნე** — პატარა ბიჭი ლაპარაკობს, პატარა მამაკაცზეც იტყვიან.

**აბაანდე** — გახეულს კერავს, ბანდულები, ფეხსაცმელები. „გაბანდული ლანჩებით“. ალ. ყაზბეგის „ელგუჯადან“.

**აბარჯე** — თოხით ყამირს ამუშავებს. სიტყვა მომდინარეობს ბარჯით ან ხის თოხით მიწის დამუშავებიდან.

**აბარდანი** — ბარდნის, ხეს აპობს ან ყავარს ხდის, ან თოვლი მოდის. ერთნაირი ტემპით. ქსოვილს ჰქვია ბარდან.

**აბარჯავი** — ღრიცავს.

**აბანგლავი** — ფლანგავს, უყაირათოდ აბნევს ქონებას.

**აბარეშ** — ძველი ნაეკლესიევი ადგილი სოფ. საყდარის წმინდა გიორგის ეკლესიის ზემო ტყეში. სასაფლაოები ახლაცაა შესამჩნევი. იმ ეკლესიის დიდი ხატი მთავარ ანგელოზის სახელობისა ინახებოდა საყდრის ეკლესიაში მის გაძარცვამდე. „შვენიერ ლუზუნის ხეობაში მაშვინ სოფ. აბარში ჩემი მეგობარი ცხოვრობდა“ — ს. ხუციშვილი გაზ. „კომუნისტი“.

**აბანდილე** — არღვევს, ძველ დამპალ შენობას ანგრევს.

**აბარდა** — უცბად წასვლას ან სწრაფად წასვლას ჰქვია.

**აბააბე** — ანიავებს.

**აბაანძლე** — ბოროტად ხლართავს.

**აბალდათი** — აგლახებს, სიკოხტავეს, სისუფთავეს გადააჩვევს, სახმარად გამოუსადეგრად ხდის.

**აბაბგიანი** — 2 — ავრდომილებს, ბევრ სითხეს ღვრის.

**აბაანდე** — კერავს

**აბაბაი** — არ მოწონების გამომხატველი.

**აბაანთქე** — კარგ ვაჟკაცს კარგად აცმევს, აწყობს (ტანსაცმლით).

**აბაარჯუნე** — ხაბაკს გადაადგილ-გადმოაადგილებს.

**აბაგავი** — ბაგაზე აბამს შემოდგომაზე, ბაგადან ნარჩენებს ყრის.

**აბახავი** — აუპატიურებს, ნამუსს ხდის

**აბაჩავი** — აქვავებს.

**აბარღვალი** — ფართოდ ხვრეტს.

**აბააქე** — აქრობს, აპატარავებს.

**ტარაბუა** — თავგზის აბნევა.

**ტარვეც** — ტაროსი, „taro — ელჭექის ღმერთი ხეთურად“, გვ. 16. მ. შენგელია, ქართ. მედ. ისტორ. ამინდი „პროტო-ხატური ელვა-ჭექის ღმერთი“ — ივ. ჯავახიშვილი, ტ. I, გვ. 137.

**ტარ** — ბრალი.

**ტარხან** — ხის მოკლე ნაჭერი, ხელით სასროლი — ხილის ჩამოსაყრელად, ჭოლოკი.

**ტატავ** — სათამაშო (მოზრდილი ბავშვის ენაზე) toy (ინგ.) — სათამაშო.

**ტატაიილ** — სათამაშო (ბავშვის ენაზე).

**ტატვაალა** — თამაშობა (ბავშვის ენაზე).

**ტაფოულ** — ტაფაზე შემწვარი კვერცხი, „ტაფოულ (ლეჩხ.) ტაფამწვარი“ ა. ღლონტი.

**ტატულ** — ზემო სვანურად მამაკაცის სასქესო ორგანოს ქვია.
სომხეთში კაცის სახელია — ტატულ ალტუნიანი.

**ტატ** — თათი Tatze (გერმ.) — თათი, tasten — ფათური ხელისა, ნახ. ტვეტ.

**ტატაკ** — ტრაკი (ბავშვის ენაზე).

**ტაუცი** — ქალის სახელია.

**ტაფ** — ტაფად დაწყობილი ხეები (ლეჩ. კ.), გარდი-გარდმო გადამკვეთი, „ტაფისა ესღრი“ — დაქანებული, მოტიტვლებული ადგილი, თაფ — მოტიტვლებული ადგილი, თაფ — ტაფობი, ადგილი საბ. თავეთი, კერპი საზორავი“ გვ. 247, ექ. თაყაიშვილი, ძვ. საქართველო. ტაფი — ჩაღრმავებული ადგილი“ ა. ღლონტი. die Tafelberge — მაგიდისებრი მთები.

**ტააფშუ** — მობრტყელო.



**ტაფაარ** — ადგილის სახელია ქვედა ჭველიერის მთაზე.

**ტაღმაი** — ჭრელი ხარის სახელია, თუ ასეთი ფერის ძროხაა, მაშინ ჭრამი ქვია.

**ტაცი** — დარტყმის ხმა (ბავშვის ენაზე).

**ტახ** — ტახი.

**ტახვ** — გადახდა, „შტაბ შტახვშ ლი მაგ“.

**ტებდი** — სითბო, თბილი, ლათინური tepidus, Tibilis (ტებდილიც) ძველად მდებარეობდა ნუმიდიაში, იმ ადგილას სადაც თბილი წყალი — ბოჰემიაში არის ქალაქი. ქ. თბილისის სახელიც სვანური ტოპონიმიკისაა, იქვე ახლო დიღვამი,( კოჯორი.

**ტეპლიცი** — სლავური სიტყვიდან რომელიც ეკუთვნის ერთსა და იმავე ფესვს, როგორც ლათინური tepidus. ჭყონია, გვ. 13.

**ტებუ** — სითბო (ბავშვის ენაზე).

**ტევალა** — თამაში (ბავშვის ენაზე).

**ტევან** — მტევანი.

**ტეევრ** — ტევრი. „მუნ ვარდსა წყლითა ცხელითა რწყვენ ტევრთა საგუბარითა“ (ვ. ტ.).

**ტეევე** — წყრება, ხმამაღლა ჩივის.

**ტელეფი** — მთის ღვალო (ბ. ლექსიკონი) გვ. 50. სოფელს ქვია ზესტაფონის რაიონში. „ლაზიკის სამეფოს არსებობის პერიოდში დასავლეთ საქართველოში დღევანდელ სოფ. ტოლებთან (გურიაში, საჯავახოს მიდამოებში) დამოწმებული ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ცენტრის „ტელეფისის“ სახელწოდება, რომელსაც ხეთურ ხვთაება „ტელეფინუს“ სახელს უკავშირებენ“. გ. მელიქიშვილი, საქ. ისტორიის ნარკვევები, ტ. I, გვ. 397. „ანტიკური ხანისაა ძველი ტელეფისის ციხე სიმაგრე, ამჟამად სოფელი ტოლები სამტრედიის რაიონში“. გვ. 62, ქართლის ცხოვრების ქვის ფურცლები.
ასტ ლეფი — მდინარეა აფხაზეთში — ტელეფისი საჯავახეთოში სოფელი ყოფილა საშუალო საუკუნეებში გ. მერჩულე, გვ. 180, სოფელი ტელეფი თერჯოლის რაიონში (გაზ. „სოფლის ცხოვრ.“ 19. 9. 63 წ.) „ტელეფისი ციხე ლაზეთში“ გეოგრ. გვ. 398, ტ. 4 6. 2.

**ტემნი** — სუსტი და პატარა კვდება — კანაფის ბოჭკო ცილდება ღეროს.

**ტენი გოლაი** — მცირე ჯაგნარი, მუხნარი ტყე თეკალიდან მუწდისაკენ მამავალ გზაზე.

**ტეელა** — დარტყმა (ბავშვის ენაზე).

**ტერ** — მტერი, ნახ. ამახვ.

**ტერაალა** — თამაშობა (ბავშვის ენაზე).

**ტერენტურე** — თავის ნებაზე.

**ტენტურდ არი** — „ტენტერობა“, უსაქმურობა (გურ.).

**ტეეტა** — დარტყმა (ბავშვის ენაზე).

**ტეტეი** — განცვიფრების ან ბოღმის გამოსახატავი სიტყვა — „ტეტეი მაი ლგმაარ“, „ტეტეი ეჩა ჯაარუულ“.

**ტეფ** — კანი, ნახ. ქერქ — ცოცხალ არსებაზე — კიან, გვერე. „ტეფა (ზ. იმერ.) — ხის ტოტის კანი“ „საბლითგან ვიდრე ჯამლის ტეფადმდე“ (შესაქმეთა).

**ტეშ** — ადგილს ქვია თეკალისა და ზედა ჭველიერს შორის ტყეში, აქ ჩამოდის ღელე „მალგოვი“.

**ტეხნი** — ბრუნდება, ფუვდება, იწევს, ხდება, გადახდება, (3 ფორ. ზმნა).

**ტვარ** — ანთია.

**ტვეტ** — ხელი — ტოტი. „და მისთა მჭვრეტთა დაუსახეს ვეფხსა ტოტი, ლომსა თათი“ (ვ. ტ.) tater — (ფრ) — ხელის შეხებით სინჯვა.

**ტვერდ ლიგნე** — მთლად დამტვრევა.

**ტვლიკვი** — მძიმე.

**ტვიბ** — სოფელია ჩოლურში — ღელე მშრალიც რომ იყოს, ესე ქვია, მაგ. ზცსკი ტვიბ. ქვედა ჭველიერში — ტიბარედნი, ტვიბა რელნი ე. ი. „ღელის მცხოვრებნი“.

**ტვიბლედ** — ადგილს ქვია ზედა ჩოლურში ციხეებითა და ნასახლარებით.

**ტვიბეერ** — ადგილის სახელია ჭველიერში და საყდარში.

**ტვიბრა** — ღელე.

**ტვინტვ** — შეზიზღება უსუფთაობის გამო. „ტუნტე-უსუფთაო“ (მთიულ.) ა. ღლონტი.

**ტვის** — თივის მტვერი.

**ტიილა** — გასინჯვა (ბავშვის ენაზე).

**ტიალა** — თამაში (ბავშვის ენაზე).

**ტივ** — მდორე წყალი — დამდგარი წყალი — ქართ. ატივნარება.

**ტიკ** — საზრდელი ტრიკი — „ტიკი სომხურია, ქართულად თხიერი ქვიან“ — დ. მშვენიერაძე, გვ. 133, ეს განმარტება არასწორია, ტიკი — სვანური სიტყვაა და არა სომხური. „ტრიკი — ფუში, იმერლები ხმარობენ“ — (საბა).

„ტიმოორი — ცაცხვის ხის კანი საბოყვედ, საცხრილედ“.

**ტინტრიკ** — წმინდა, „ტინტრიკ ლიც“ — ცარიელი წყალი, ტიტველი.

**ტინტრიკაი** — მთლად ტიტველი. „ტინტრიქაი (გურ.) შიშველი“.

**ტვრამუნე** — ითქმის კაცზე, რომელიც ბევრს ლაპარაკობს.

**ტინშლდ ლიგნე** — დაფლეთვა, დახევა.

**ტიირმა** — კანის აცლა.
**ტიტვაალ** — მოტიტვლებული ადგილი ტყეში.
**ტიში ქოქ** — როცა ბევრი მკბენარები ჰყავს.
**ტიტველაი** — ტიტველი.
**ტიშ** — ტილი
**ტიფოორჩი** — გამხმარი კანი. არყის ხის კანი, რომელსაც ჭურის სარეცხად და ჭურჭლებად აკეთებდნენ, იყენებენ როგორც მაშხალას, რომელსაც წვიმაშიც ეკიდება.
**ტკვიცაი** — მსუქანი ჩიტი, ქათამი, გოგო.
**ტკვიც** — ტკვაც — სახრის მირტყმა-მორტყმის ხმა.
**ტკვირ-ტკვირ** — ხმა, რომელსაც გამოსცემს ღორის კურკების ჭამისას.
**ტკიჩაი** — სქელი, „ტკიჩაი გუვეშ" — დიდი გულის მსუქანი ქალი.
ტკიაბ — „თეს ტკიაბ მად ოხჯად". დახუჭვა.
**ტკიჩ-ტკიაჩ** — კეტების მირტყმა-მორტყმა.
**ტკიც** — გათლილი წკნელის ნაპობი საგოდრედ ან საკალათედ გამზადებული
**ტკიცორაი** — მარცვლის საწმენდი ჭურჭელი ხის ქერქისაგან და თხილის გათლილი ნაპობებისაგან გამზადებული, ლარსგვალისა და ცხრილის საშუალო
**ტკუუნა** — თვალის დახუჭვა.
**ტკუნი** — წვრილთვალებიანი
**ტლიკვ** — მოკლე და მძიმე
**ტლაკვ** — სქელი და მძიმე. „ტლაკვი (ლეჩხ.) — მსხვილი, უშნო ფეხი" ა. ღლონტი
**ტლაქუნე** — საჭმლის ნდომა.
**ტლეეხი** — აქეთ იქით უშეღეგოდ დადის.



**ტლიაგან** — შეუღობავი ყანა.
**ტლიკვ** — სქელი და მძიმე. „ტლიკვი — უროკო, არა მოედვას რა" (საბა). „ტლაკვი (ლენტ.) — მსხვილი, უშნო ფეხი".
**ტოობ** — ტბა. „სოფელი ტობანიერი (ვანის რაიონში), ახლანდელი ბაღდადის რაიონის სოფელ ტყვიშის ყოფილი ტობანიერი. სოფ. ტობარი ზემო სვანეთში.
**ტოომბილა** — დაუპატიჟებელი სტუმრები.
**ტოორა** — თოვლნარევი ქარბუქი.
**ტორტმანე** — სიახალგაზრდავით ან სიმთვრალით ამაყად მოქმედი.
**ტორტყავი** — პატარა ბავშვი ფეხშიშველა დაიარება ტალახში.
**ტოოტა** — ატოტება (ბავშვის ენაზე). „ტოტყიალი (იმერ.) — ტალახში ფეხშიშველი სიარული".
**ტოოტალა** — ტიტალა — ბავშვის ატოტებული ტარება.
**ტოქობ** — თევზთა განაყოფიერება — ტოქება, მეტოქე. ქართულად — ტოფი.
**ტოშვ** — ორივე ხელით, დატყუპებული ხელით რაიმესი აღება.
„ტავრო-ცალი პეშვი" საბა.
„ტოში (ლეჩხ.) ორივე ხელის გული".
**ტოხტოოხი** — ღორი ღორს ეკერშილება.
**ტრაკ** — განავალი, კაცის სკორე, თხელი განავალი.
**ტრიკ-ტრიიკი** — უშნო გოგო ბევრს დარბის.
**ტრააკაალობ** — სასტიკი, სიტყვიერი ჩხუბი გინებით.
**ტრაკუნე** — „ტრაკუნი (იმერ. გურ.) — უსაქმოდ სიარული".

**ტრაკდ ლიგნე** — მთლად დახევა ახალი ტანისამოსისა — ძლიერ გალახვა.
**ტრელ** — განებივრებული. „ტრელობა — ფერობასთან ნახე" (საბა). „ტრელი ლაჩარი, მშიშარა" (ვაჟა).
„ჩვენ გვაქვს თქვენი ტრელობისა და უმოქმედობის ნამდვილი დამამტკიცებელი საბუთები" გ. აბაშიძე „დიდი ღამე". გვ. 139.
**ტრიამელ** — გაშლილი, შიშველი, შეუღობავი.
„ტრიამელი — დაცემული ვაკე ადგილი" (იმერ.).
**ტრიკ** — „ტრიკი-ბუში" (იმ. გურ.).
**ტუარ** — ანთია.
**ტუბაი** — ტბა.
**ტუბრა** — ღელე.
**ტუა** — ცურის სიმსივნე ახალ ხბომოგებულზე. „ტუ (იმერ.) ცური, ჯიქნი" „ქართ. დიალექ. დართ. ლექსიკონი" გვ. 672, ლეჩხუმურად — ტუა ჯიქნი. გვ. 679.
**ტუბუყო** — უმარილო, შეუკმაზავი შეჭამანდი, „ტომბოყო — მიწაზე დამდგარი წყალი წუმპე" ა. ღლონტი.
**ტუბ-ტუბ** — tub — გეჯა, ვარცლი (ინგლ.).
**ტუტუბო** — „ტუნტუბო" (ლეჩხ.) „რავა დეილევა, ტუნტუბოსავითაა წყალი" საბა (განუმარტავია).
**ტოტკვეცი** — მოკლე კეტი დ. მშვენიერაძე გვ. 118 „ტუკი — წლის წონა (ხე).
**ტუკვ** — მოკლე ჯოხი, „ტუკით (კეტით) ფშვნა სიმინდისა და ლობიოსი" მ. ალავიძე, ოკ. ლექსიკონი გვ. 79 1951 წ.
მეგრულად ტუკი ჯოხს ნიშნავს გვ. 262 ექ. თაყაიშვილი ძვ. საქართ. ტ. 2. „ტუკი-კეტი" (ლეჩხ. იმერ. გურ) ა. ღლონტი
ტუკი (ხე) განუმარტავია საბათი.
**ტუული** — იძახის, ამბობს, ლაპარაკობს.
**„Iу Ьелград — იძახის ბელგრადი** (სერბიულ ენაზე). Tuten — საყვირის ხმა გერმანულად.
**ტუულ** — ძახილი.
**ტუულა** — დაუძახე (ბავშვის ენაზე).
**ტუუნუ** — ქოთანი. პატარა ქოთანს კვაწიოოლ ქვია.
**ტუუნა** — ტკივილი (ბავშვის ენაზე).
**ტუნტირ** — საჯდომის დუნდულა.
**ტურსინა** — თოვლიანი ქარბუქი.
**ტუურღვე** — ჩუმად აგულიანებს, ასისიანებს.
**ტურღულ** — სიტყვის მიმტან-მომტანი.
**ტუუსა** — კმევა.
**ტუსიირ** — წვრილი მტვერი — თივის მტვერი.
**ტვის** — ნამჯის მტვერი.
**ტუტუბო** — ოდნავ თბილი, უმარილო წვენი — სიმაგრის არმქონე არაყი, დიყი აქედან წყალტუბო, ან წყალ თბილი ან წყალ ტბა-დაგუბებული „ტუნტუბო — (ლეჩხ.) რავა დეილევა ტუნტუბოსავითაა წყალი" — ა. ღლონტი
**ტუუტა** — შეწვის აღმნიშვნელი სიტყვა (ბავშვის ენაზე).
**ტუფ** — გაუმხმარი ტყავი.
**ტუხნაი** — მარწყეველა, ნაჩუქარის უკან დამბრუნებელი.
**ტუუშა** — მოხვევნა.
**ტყაცი** — დაჰკრავს, „იხოლა ქვინს ტყაცი" — დარტყმა (ბავშვის ენაზე).
**ტყაბ** — მცირედ დაქანებული ადგილი, ტყე-ტაფა, ტაფობ-ადგილს ქვია, სოფ. საყდრის ტერიტორიაზე.
**ტყეცნი** — სკდება.
**ტყაბა** — შეწვა.

**ტყარაბულა** — ყბედობა.

**ტყარმელე** — კრეტინი ბევრს, ხმამაღლა ყბედობს.

**ტყეცა** — მოგლეჯა.

**ტყეპნი** — ლპება, მთლად ლპება.

**ტყენ** — გაუთლელი, ნედლი კეტი.

**ტყელ** — ბრტყელი.

**ტყვეფარ** — მხარეები.

**ტყვეფნი** — სიცხის გამო ძლიერ გაწითლებულია

**ტყვეფარ** — ადგილები, მხარეები.

**ტყვეფ** — გაღაჟღაჟებულად ჩანს, მხარე „ლააშხე ტყვეფ“.

**ტყვალ** — მიწანარევი წყალი.

**ტყვასგ** — ნაპერწკალი, ნახ. მუტყვასგ.

**ტყვესგნე** — ცეცხლიდან ნაპერწკლები ცვივა

**ტყვიფ-ტყვაფ** — ყბებზე მირტყმა-მორტყმის ხმა

**ტყვისგ** — გავლისას ხმელი ხის შტოს ტყდომის ხმა.

**ტყირშ** — ნალექი, შლამი. ნახ. იტყირშე, იტყვრიშე

**ტყიირეევი** — თავმომწონედ დაიარება, თავი მოაქვს

**ტყიროო მიიშ** — გაზაფხულზე კოპწიაობის კვირაძალი

**ტყირაი** — დიდგულატყიგ-ტყაგ — მსუქანი ქალის ფეხშიშველი სიარული.

**ტყლიაგ** — მთლად ტიტველი.

**ტყლაპ** — ელენთა, ტყემლის ლავაში.

**ტყურაფ** — სითბოზე გამდნარი თოვლი.

**ტყლიპ ხეკჩი** — ელენთა უდგება.

**ტყლაპ** — ხილის ფაფისაგან გაკეთებული ლავაში.

**ტყურფუნ** — სწრაფი სროლის ხმა, თხელი გამოსკორვის ხმა.

**ტყუფე** — სათიბს ხნავს.

**ტყუბ** — ტყუპი. „ნავი ნავსა შეატყუბა, ქარავანსა დაუზახნა“ ვ. ტ.

**ტყურსგელ** — ერთ ფონზე სხვა ფერის წერტილებით მოჭრელებული.

**ტყულბუჩ** — წყალში ჩაყურყუმელავება.

**ტყუბულ** — სოკოა საჭმელი.

**ტყჷრმეელე** — ხმამაღლა ჩივის, ყბედობს.

**ტყჷრ** — თხელი განავალი. „ტყრ. ნ. გატყრომა“ (შეცდომითაა საბასთან).

**ტყჷრგნი** — ხმიანად აკუებს.

**ტყჷრგჷნ** — ფეხშიშველა, მსუქანი ადამიანის სირბილი. თუ გამხდარზეა ლაპარაკი — **ძღჷრკჷნ**. პატარას სიარული — კურკუნ.

**ტჷბ** — ნაფურთხი, ფურთხება (ბავშვის ენაზე)· ტჷბჷრ — ხშირი ფურთხება.

**ტჷკე** — ჩიტი მახეს აგებს და გადის.

**ტჷმე** — სუვსტს კლავს, კანაფის ღეროებს ბოჭკოს აცლის.

**ტჷრტლავი** — ტარტალებს. პატარა ბავშვი ბევრს ლაპარაკობს.

**ტჷჷრტყჷ** — თხლად აზელილი

**ტჷრტან** — წაფორხილება, ტორტმანი. torkeln (გერმ.) — ტორტმანი.

**ტჷტხორ** — ატალახებული ნაცარი.

**ტჷტი ფერეშ** — ნაცრისფერი.

**ტჷტ** — ნაცარი „ნაცარ ტუტად აქცია“ „ტუტა (იმერ· ნაცარი“)

**ტჷტი იბაარ** — **ტჷტიბეგიარ** — ნაცრის ბეგარა — ნაცარს კირში ურევდნენ და ციხეებს ისე აგებდნენ. „ტუტი — ეს არის ნაცრის წვენი კუმპასათვის“ (საბა) — იერამ „ბოჩი პატარა მწყემსს ხელის გულზე დაუყრიდა ტუტას ან სილას და კვალია კვალიას გაუკეთებდა“ (გვეტაძე, „ჭიაკოკონა“ გვ. 226)

**ტჷფშ** — ლობიოს ახალი პარკები, ჯერ კაკალგაუმსხვილებელი, თესლრბილი ლობიოს პარკები.

**ტჷხე** — აბრუნებს, აფუებს, ცუდად კერავს.



# უ

**უბადვ** — უბედური.

**უბარ** — ვიშკვუბარ — ულაპარაკო, უხმაურო

**უბზა** — გაუმაძღარი.

**უბიიდა** — დაუღვრელი.

**უბრა** — დაუბანელი.

**უბოლობაშ** — „უბოლობაშ ოხჯადხ“ აუტანლობა, მოულოდნელობა

**უბოლჟი** — ბევრი, უთვალავი

**უგაანგიაბ** — გაუგებარი.

**უგაიღაბ** — უჭკუო·

**უგა** — აუგებელი.

**უგლავ** — ჯიუტი, ზარმაცი.

**უგიიჭა** — დაუკავებელი, შეუნახველი, დაუცველი.

**უგრგიალვნა** — ულაპარაკო, მცირეს მთქმელი (ურაგიალვნა (ლენ. კ.) უშდაალვნა (ლაშ. კ.)

**უდაგვ** — გაუხუნავი, გამძლე

**უდიიგა** — ჩაუქრობელი

**უდუნბირვ** — უღრანი.

**უდიერ** — უდიერი, დიდი გულის

**უდუუნი** — ძალიან დიდი

**უდილ** — და

**უდიი** — „უდი იმ ხაჯეშ“ — შეხე, რას გავს.

**უვრა** — დაუმაკებელი

**უდეგაანად** — დაუზარებლად მომუშავე

**უზავირ** — უხეში, შეუპოვარი. „უზავი, უწესო, გინა უპირობო“ (საბა)

**უზაარა** — დაუზოგავი

**უზგიაალვნა** — უმუშევარი

**უზა** — უშობელი — უშობი „უზვი — ბერწი ცხოველი“ (საბა).

**უზნევ** — უზნეო, ცუდი ზნის usunu — აქადურ შუმერული — უზნეო, ქართ. მედ. ისტ. გვ. 12

**უთვი** — უთუო, აუცილებელი

**უთი ათვი** — თბილ-საჩქაროდ

**უთინ** — ნიში

**უთმეთარ** — უცნობი

**უთუუთქვა** — უმცხვარი

**უთქუუმა** — გამოუმცხვარი, ცომად დარჩენილი

**უთმელვდ** — უტკივრად

**უმაანი** — ჩუმბოროტი

**უთრა** — უცნობი

**უია** — წაუღებელი, მიუსწრებელი

**უიაანნა** — უძრახი

**უიშამ** — უმადური

**უიშავ** — ვორგვილ — უი შავი მტერს

**უკაანკეტელ** — შეუპოვარი

**უკიაფ** — უზნეო

**უკვიიშა** — მოუტეხელი, გაუტეხელი

**უკვცირ** — უკაცრიელი

**უკილჩიქა** — უდროო დროს

**უკირცხალ** — უტიფარი

**უკაფ** — ავი

**უკლა კვენ** — ლუკმა

**უკლეშ** — სოფელია ზედა ჩოლურში

**უკოხონ** — მკვახე, მკვახედ მოლაპარაკე

**ულდუყვდ** — ულილავებს

**უკცვირ** — უკაცრიელი

**ულე-დულე** — დაუზარებლად ულედულედ ანყე — უანგარიშოდ დიდს აცხობს

**ულელ მატელდ** — ნაუცბათევად, საჩქაროდ

**ულია** — აუცილებელი, შეულეველი

**ულუჶობ** — ულუფობა

**ულიაშ** — დღესასწაული ულიში — ლაშხეთში იციან ამ სალოცავის დღეობა ჩოლურში მიწის ღვთაებას ეხვეწებიან

**ულჟრიოოლა** — შეუბრალებელი

**ულტვა** — დაუწინდავი, სათესლედაუბეჟავი

**უულ** — კნინობითობის გამომხატველი სიტყვის ნაწილი — სკიამუულ

**ულდუყვდ ლიგნე** — დალილავება

**უმანი** — ჩუმ-ჩუმა, ჩუმად ავის მოქმედი კაცი

**უმაზვნა** — ჯერ დაუმაკებელი საფურე. ნახ. ნამაზვ

**უმა** — საჭმელად უვარგისი, უმი —უკამური

**უმაანი** — უკულმართი

**უმბილ** — უნებური

**უმგვიივ** — არათანაბარი

**უუმა** — საჭმელად უვარგისი — უმი ხორცი, უჭმელი, მოუხარშავი ხორცი

**უმგუვ** — არათანაბარი

**უმერვ** — უცხო

**უმჯოონ** — უმსგავსი

**უმელვ** — უადგილო

**უმარჯვდარი** — უხერხულადაა

**უმთქუნა** — შეუჩვეველი

**უმია** — უმწიფარი

**უმჩა** — მოუხუცებელი

**უმხდომ** — მოუხდომელი, უხერხული

**უმკერა** — გაუგებარი — ეს სიტყვა გამოდის „მკრიდან". ნახ. მეკრიან·

**უნწყოორია** — შეუთავსებელი

**უნავირ** — ეშმაკი, ცბიერი „უნაური (ლეჩხ.) ეშმაკი, მაცდური" ა. ღლონტი

**უნბილ** — Unbille (გერმ.) — უსამართლობა, უკულმართობა

**უნდომ** — უნდომო, „ზიგ იუნდომა" ჭირი და უნდომო" „უნდომი (გურ.) — ცოტათა სნეული", ა. ღლონტი

**უნეელაშდ** — უცბად, მოულოდნელად

**უნთუურია** — უცნობი

**უუნდო** — შემდეგ

**უოთუხმავალ** — ოთხით მავალი, ოთხფეხი, საქონელი

**უპირიწყვლო** — ტუტუცი

**უნარევ** — ეშმაკი, გაიძვერა

**უჟ** — ძილი

**უყიიჩოორია** — დაუნებებელი

**უჟამ** — მავნე, შემშლელი

**უჟააშ** — დარდი

**უჟაალ** — საძოვარი მთა სოფელ ჭველიერის მიდამოებში

**უჟრი** — უბრალო, შეუბრალებელი

**უჟა** — ძილი (ბავშვის ენაზე)

**უჟრიუბრალა** — უცოდველი, შეუბრალებელი

**უჟრა** — მოუწყინარი, შეუბრალებელი

**ურგილ აგის** — უადგილო ადგილას

**ურდაულა** — უნათესავო

**ურ** — ურო, თესლი, სინათლე

**ურთხელ** — ურთხელი, ნახ. შაირა

**ურთქმელდ** — მოულოდნელად

**ური** — სინათლე, დაისი, ადრე — იურდმეჩი

**უურდა** — ილრინებოდა, გაუზრდელი

**ური** — უმწიფარი

**ურიიდალა** — დაურიდებელი, „როსკიპი ურიდად და გამოჩენილად ბოზი არის" ვახ· VI

**ურიბ** — თავსაფარი. „ურიბი — ირიბი მრუდათ გაჭრილი" დ. მშვენიერაძე, გვ. 94 „ურუბა (გურ.) — ტანსაცმელი"

**ურიგ** — ურიგო

**ურიინა** — საშემოდგომო მსხლის ჯიშია, მრგვალი და მობრტყელო. ადგილობრივი გამოყვანილი ჯიშია, მარტო სოფ. მუწდიშია

**ურინ** — ორჯერ

**ურმაშ** — ულვაში



**უკროპილდ** — პირდაპირ, გამოუდებლად — „უროოპილდადკვარ".

**ურსკნულ** — ურსკვნილ, უდაბური „ურსკვნილ დავ ლი" — გაუთლელი კრეტინია

**ურტყულ** — ნიგვზის ნაყოფის გარეთა მწარე კანი დამწიფებამდე

**უტკვინ** — ბნელი

**ურქნელ** — ცბიერი, მოხერხებული

**უტკვინ დვეშტიშ** — ბნელი ორშაბათი

**ურშვენ** — ჩიყვი, გამობერილს ქვია ყვიყვ

**ურშვნა** — უხსენებელი, გველი, ეშმაკი, ცბიერი ქალი

**ურწყვ** — ახალგარდაცვლილის ჭირისუფალი, რომელიც სახსნილოს არ ჭამს.
ნახ. საურწყვ. „საურწყო — სძე, ერბო, ყველი", (საბა)·
„პარ ურწყობა (რაჭ.) მარხვა.
„ურწყი (იმერ.) უსმელი, უჭმელი

**ურწმილ** — ქვეწარმავალი

**ურწყულ** — ბინძური. ქალი, რომელსაც თვიური აქვს

**უსახვ** — ცუდი ზნის

**ურწყულაი** — ჭამს, ნუ მარხულობ

**უსბააქვირ** — მოუხმარებლად, გამოუყენებლად

**უსგდუნა** — შეუხედავი

**უსგვა** — ექვსი

**უსვ** — ძუძუ (ბავშვის ენაზე)

**უსინაყ** — თვითნება კაცი, რომელიც დადგენილის საპირისპიროს აკეთებს

**უსინდააბირვ** — უზარმაზარი, არაჩვეულებრივად დიდი

**უსკეთა** — უქნარა, ზარმაცი; დაუმაკებელი

**უსკბგნა** — დაუტკეპნავი

**უსკვან** — უშნო

**უსინაყ** — თვითნება

**უსმინა** — შეუსმენელი

**უსოვ** — ცელქი, სიცელქით ავის მოქმედი

**უსპირ** — დედაბერი

**უსტავ** — ცელქი ბიჭი

**უსტარვინ** — პირჯვარი

**უსუმბააქვირ** — უბარაქო

**უსუბრვილ** — უქნარა, ცუღლუტი

**უსხვაი** — ოჯახის წევრებისაგან ზვარაკად გაშვებული მოზვერი (საფურე არ შეიძლება). როგორც წესი, მთელი სოფელი კვებავს და უვლის, უფლის სახელზე მოწყობილ დღეობაზე კლავენ და ხორცს ინაწილებენ თანაბრად

**უსულო** — პარაზიტი ჭია

**უსურმან** — ბოროტი, ავის მოქმედი

**უსყოორია** — შეუწყობელი, რომელიც ვერავის ვერ ეგუება

**უსხირპილ** — უზრდელად მოსაუბრე მოზარდი

**უტროცომ** — უდროობა

**უტყინჩ** — შეუსმინარი, ჯიუტი

**უუტა** — დალევა (ბავშვის ენაზე)

**უტუტუულ** — საზიზღარი ტყის კაცი

**უტკვინ დვეშტიშ** — ბნელი ორშაბათი

**უფრილ** — გაიძვერა

**უფინდიკ** — უბარაქო, „გაუფინდიკებდა" მჭედ. რაჭაში" გვ. 165

**უფალ** — უფალი, ღმერთი

**უფოლ** — ქალის სახელია ლენტეხში

**უქნუურია** — თავმდაბალი გოგო

**უქბოვშ** — მალულად

**უქვმ···ქვდ** — უთქმელად

**უქთუნ** — უძრავი

**უუდა** — გაუხდელი

**უღვ** — მაყვალი

**უღიირა** — მოუცილებელი, გამოუდარებელი

**ულშგუულთე** — უკუღმა

**ულშგულ ყიას** — სასულეში წყლის გადაცდენა

**ულშგუულთე ნათრინალ** — უკუღმა ნათრევი

**უყვ** — ნაკელის ზვინი, არა წმიდებასა უყესა შინა დათქმულან“ ისტორ. დოკუმენტები, გვ. 152

**უყეენა** — უვარგისი

**უშკედოორია** — ამპარტავანი, უკადრისა

**უშტვაანი** — ერთი კვირის წინ

**უშ** — განცვიფრების შორისდებული

**უშუშ** — შიშის ქარი, შიშის ზარი — შავაის წინ მავალი ქარი, სულშემხუთავი სუნი

**უშმაშ** — უხეში

**უშხვარ** — ხაანწყვე — ყველაფერს აბნელებს

**უშგუურია** — უსირცხვილო

**უშონაალად** — შურის გარეშე

**უშგულ** — სოფელია ზემო სვანეთში

**უშბა** — ცუდი ზნის, ავი ქალი

**უშხვაარ ხესკვჯენიხ** — ერთმანეთს აწყდებიან

**უჩმიინა** — უქნარა

**უჩმაჩარ** — მთვარის განახლების კვირაძალი

**უჩვაანთვირ** — ეშმაკი, ცელქი

**უჩხა** — წვიმა

**უცხვლამზჷრ** — უცხო, ძლიერი სალოცავი

**უცა ბაციაიდ** — მოულოდნელად

**უცადჷჷქ** — პირველდამაკებული საფურე — „მოცედი ზროხასთან ნახე“ (საბა)

**უცხვ უფერვ** — საკვირველი

**უწამაგვა** — უსაკმაზო, უმარილო პური

**უწერა** — რაჭის უწერა და სვანეთის აფხაზეთის უწერა

**უწმაგურ** — უპატიოსნო, ტუტუცი

**უწამაგო** — უმარილო, შეუკმაზავი შეჭამანდი

**უჭრა** — გადაუბმელი

**უჭკჷჷრა** — უზრუნველი

**უჭიტარ** — უძლები, გულდაუჯერებელი

**უჭნას იჭნე** — გაუფიქრებელს ფიქრობ

**უხიჟარ** — უხეში

**უხიინა** — უკან დაუხევი, წაურთმეველი

**უხვატ** — შევლება. **თემი უხვატდ** — თვალდაუნახავად

**უხალუაი** — უვიცი

**უხუჯურ** — უხეში

**უხვალიოდ** — უხვად

**უხიაგ** — უხიაკი, უხეში

**უჴიდა** — მოუტანელი, გაუტანელი

**უჰუჰუჰუ** — ჭოტის ბუს ხმა Uhu (გერმ.) — ჭოტი

# ფ

**ფა** — კეცი, ორკეცი — ორფა

**ფაგო** — კუზიანი

**ფადაას** — საშველად დაძრული ხალხის სიმრავლე

**ფადაასობ** — მაშველთა მსვლელობა, ერთობლივი ძებნა

**ფავ** — ჯოხი, „ფაენი სამეფო ჯოხი“ (საბა)

**ფათვ** — თმა

**ფათვდ მა ხოჯეშ** — ბეწვად არ უღირს

**ფათქვიას** — მშრალად დამპალი ხე

**ფათენ** — ფარღალალა შენობა, არამჭიდროდ ნაგები, რომელშიაც ქარი თავისუფლად დანავარდობს „ფათენი ფართოსავითა“ (საბა).



**ფათრეკიან** — ფათერაკიანი, რომელიც განგებ საშიშროებაში თავს იგდებს

**ფათურე** — აჩქარებით მოქმედებს „ფოთიარობს“ დ. კლდიაშვილი

**ფათქ** — ორმო — კარტოფილის ორმო, თხრილი „ფათქა (იმერ.) წყლის ჭურჭელი“ ა. ღლონტი

**ფაიდა** — ბარაქა „ფაიდი (გურ.) (ქიზიყ.) ხეირი ნაყოფი“ ა. ღლონტი

**ფაკლა** — შეცბუნება, მთლიანად გაშრობა

**ფაკიან** — ჯამი, ბაკანი, ხის ჯამი, გინა კუს ზურში. ბაკანი დიდი ბიწაკი ინგილო. ძვ: საქართველო. გვ· 239, ხევსურულადაც ბაკანი ხის დიდ ჯამს ქვია. becken — (გერმ.) — თასი.

**ფაკვარ** — ადგილის სახელია სოფ. მუწდიში, **ჩოლურში**

**ფალშააგი** — არა მტკიცედ

**ფალშივ** — მატყუარა, фаршивый (რუს.) falsch (გერმ.) — მცდარად, არასწორად, მცდარი, არასწორი

**ფამლი** — ლაქია, მოახლე, მოსამსახურე

**ფამიიშ** — რჯულის, მოდგმის, ტომის, ჩამომავლობის — შვილი „ფაა-შვილი ძე აფხაზურად. (ჯიშკარიანი — გვ. 48) ხეთური პრობლემა კავკასიური ენების ბაზაზე“

**ფამფვლი** — უკბილო ლაპარაკობს.

**ფამფოორი** — ჩლიფინა ბევრს ლაპარაკობს

**ფაანთხ** — ობობას ქსელი „ხშირად ფენთხიც გავად გავა“ — ფათხა — ბადესავით“ (საბა)
ფანთხი (რაჭ.) — ობობას ქსელი ა. ღლონტი

**ფანაგა** — სოფელია ჩოლურში — ფანაკარი· სოფელი იყო კლარჯეთში. ეს სოფელი ახალშენია ძველა ნაეკლესიევი ადგილით, შკედში

**ფანჩვლი** — ჩურჩულებს

**ფაან** — ულუფა, „ფან უშტიხა ლი, თმა ბეწვი „თხუმე ფაან ანღრი“
აქედან სიტყვა ლიფაანე — ულუფას დადგმა

**ფანდიირ** — დაძველებული, დაძველებული შენობა

**ფანჯააგ** — მიზეზი, ხელწამოსაკრავი, სარგებელი. „ოდესაც ნებითა ღმრთისათა მტერთა სძლონ და ნატყვევნი ქვეყანანი ყოველივე ღმრთაების დროშის ჯარის შოვებულისაგან, ფანჯიექი საჩვენად და სარუსთაველად ასწერდნენ ჩვენნი მოხელენი და რუსთველის მედროშენი“ პ. რატიანი, ჟურ. მნათობი № 4 1968 წ.

**ფანჟვლი** — გაუგებრად, ზერელედ ლაპარაკობს

**ფანთქვალაი** — ძლიერ რბილი

**ფანთვლი** — ფათურობს, ნელა ლაპარაკობს

**ფანფაალი** — დიდი ტანის კაცი შიშით კანკალებს

**ფანცალაი** — ოთხფეხის ჭირი — აკანკალებს და ბეჭებში ან ტყავსა და ხორცს შორის წყალი უდგება, ეს სენი მომაკვდინებელია.
„ფანცალა — ძაღლის სენი“ (ლეჩხ.) ა. ღლონტი

**ფაანა** — გარდაცვლილისათვის პურმარილის დადგმა სანთელანთებით

**ფანცხიდ ლიგნე** — ლითონის გაცრეცა, გაცვეთა

**ფარფაშაი** — უქამროდ და უიარაღოდ ყოფნა. „აფარფაშებული განწყობილება“. ლ. გოთუა, „გმირთა ვარამი“ გვ. 395

**ფარვ** — რუხი

**ფარნაი** — რუხი, ნაცრისფერი ხარის სახელია „ფარნა ძროხა ფერდთეთრი“ (საბა)

**ფარფაალი** — ბრიალებს, აალებულია

**ფარჩხ** — ფარჩხალ — უფოთლო, ნედლი, წვრილი შტოები

**ფაარცხალ** — ძვლები, მარტო ჩონჩხი — ფარაცხაი

**ფარცაგ** — ფარცაგი, „საშუალოსთან ნახე“ (საბა) — გვარიანი

**ფარშმაგ** — ზღაპრული მფრინავი ცხოველი, რომელსაც შეეძლო ადამიანის ქვესკნელიდან ამოყვანა და ჩაყვანაც, ეშმაკ, გაიძვერა კაცს უწოდებენ·

„ფასკუნჯი — სრულიად არწივის მსგავსი და ფრიად დიდი“ — (საბა)

**ფაარცხ** — ფარცხი თივისა და ნამჯის მარხილზე დასადებად.

**ფარე** — სიტყვის ნაწილი, „წარე-ფარე“ — მთლად მთვრალი, ცნობას გადასული

**ფარო** — რუხი ღორი

**ფარუკვ** — პირფერობა, ლიქინი

**ფარგა** — გამხდარი ქალი, „შრომისაგან ქალები ფარგას დამსგავსებიან გ. სააკაძე, გვ. 57 ან. ანტონვოსკაია

**ფარაცხაი** — მაღალი და წვრილი, რქიანი ძროხა

**ფაარაშაალ** — ტყუილა, უბრალოდ

**ფაარე ხანგიარ** — იმელი — ფარი და სატევარი

**ფარ** — ადგილის სახელია თეკალში. „ფარი“ საზოგადოებას ქვია ზემო სვანეთში

**ფარილ** — ძლიერი შიში

**ფარფაშაი** — უქამროდ, ღილებშეუკრავი

**ფატლენჯ** — ფინოზი. უფრო მეტად ღორის ხორცში იცის

**ფატვ** — ფეტვი

**ფაუ** — „ჯოხი, სკიპტრა, ქართულად ფაენი ჰქვიან“, გვ 133

**ფაფიჩდ** — **ხააგ** — თავზედ ადგია, იცავს

**ფაფრანჯიან** — გულგაუტეხელი

**ფაფუ** — გამიშვი (ბავშვის ენაზე)

**ფაფიაი** — დიდი და ტოტებიანი ხე, კაცზედაც იტყვიან გადატანით

**ფაფაი** — ფიფია (იმერ.) ცუდი.

**ფაფალ** — ფაფარი, ხრამის თავი, ჩაწყვეტილის თავი

**ფაქდ ლიგნე** — საშინლად დამტვრევა

**ფაქრავან** — გადასავარდნი კიდე

**ფაქუტაი** — ცუდი სახლი, „ფაქუტა (ლეჩხ.) ისლით დახურული ძველი სახლი

**ფაყ** — დაშინების მიზნით მოულოდნელი დაძახება ზურგსუკან. სოფელს ქვია ლენტეხში

**ფაყვ** — ქუდი ჩერქეზულად, ფახო — ალ. ჭყონია გვ 23 .

მეფე გუდეას სვანური ქუდი ახურავს. ეს ჩანს ქანდაკების მიხედვით

**ფაშარ** — სიფაშარე, სიფხვიერე. ფხვიერობა, ტექ. ლექს. გვ. 330, სითბოთი გამლღვალი თოვლი

**ფაშაი** — ღიპიანი, ფაშვიანი

**ფაშ** — ფაშვი

**ფაშტვ** — ქება

**ფაშორი** — ბალახის სახელი, მთაზე იცის

**ფაჩხ** — ფიჩხი

**ფაჩხატაი** — „ჩაფხუტი — შორი შორს წყობა“ — (საბა)

**ფაჩ** — ფაჩუნი

**ფაჩულიაი** — ფეხებდაბუნბლული ქათამი, „კაცი ფაჩვნიერი“ (4 მეფეთა 1, 7-9)

**ფაჩუჩარ** — რბილი, თბილი, მსუბუქი ფეხსაცმელი

**ფაჩხლეეთ** — ფაჩხლეთ — შორეული და საშიშარი ადგილის სახელი უნდა ყოფილიყო „ფაჩხლეთს ხაფშვეჩის“.

**ფაჩარ** — ფეხსაცმელი (ბავშვის ენაზე)

**ფაჩხატაი** — გამხდარი, წვრილი ხელფეხიანი, ძვლები მარტო დარჩენილი ადამიანი „ფაჩხატი — შორის შორს წყობილი“ (საბა)

**ფაჩიჩი** — „ფაჩიჩდ ხაგ“ მცველად ადგია

**ფაცხავეე** — მამაცი, მუშა

**ფაცხ** — ფაცხა, ღობე, წნული, სადგომი

**ფაცერ** — წისქვილის ღარის თავზე წყალსაწმენდი, რათა ღარში არაფერი არ გაეჩხიროს.

„ფაცერი — თევზის მახე“ (საბა)

**ფახვრიანი** — ადგილს ქვია სოფ. მუწდიში, ჩოლურში

**ფახურე** — ფაციფუცობს

**ფახსტი** — ხეშეში, ხორკლიანი

**ფახს ხაავდი** — ძალას ატანს

**ფედიას** — ახლოს

**ფეთქვნი** — სკდება

**ფედალა** — შეხება (ბავშვის ენაზე)

**ფეთქნი** — აფეთქება

**ფეთიან** — ფეთიანი, მშიშარა

**ფეთქვარაი** — გასასკდომი

**ფელდ** — ფერდობი, დაქანება Halde (გერმ.) — ფერდობი; Feld — მინდორი, ყანა; field — (ინგლ.) მინდორი

„ფიელდები — ნორვეგიულად დამრეცი გაყინული ადგილები“ გვ. 142 „ფ. ზ. გეოგრაფია, საცნობარო ლექსიკონი, გვ. 94

**ფეთალაი** — ენატანია, დამბეზღებელი

**ფაკშვირ** — უსუფთაო — ნახ· დაყმან

**ფაკჳგლ** — ყანის სახელია ჭველიერში.

**ფელდარ** — დაღმართი, ფერდობი

**ფელიკ** — ფელიკი, დაშაშხული ღორის ხორცის ერთ ნახევარს ქვია. „ფელიკი — კარვის ზღუდე“ დ. ჩუბინაშვილი... ტექ. ლექსიკ. მასალები ქართ. წერ. ძეგლებში. „შაშხის ნაკვეთს უწოდებენ გლეხნი“ (საბა)

**ფემფ** — დაუტკეპნელი, „ფამფელ მიერგო“ გმირთა ვარამი გვ. 392 „აბრეშუმის ხალიჩებზე, ფუმფულა ბალიშებზე იყო“ გ. სააკაძე

**ფენთხ** — ფერთხ-ნეკნების ქვემოთა ადგილი, იგივეს ქვია „ლაიფი“ კლდის ფენთხებს აეკრა“ გ. სააკაძე, ა. ანტონოვსკაია გვ. 76.

**ფენ** — კაპი, ხის ტოტის გადანაჭერი пень

**ფეერთხა** — ხის ხელსაწყო, შეჭამანდის გასაქნელი

„ფანთხი (გურ) ძროხის ფერდი, ფენთხი“. ა. ღლონტი

**ფერაბ** — მილაქუცება, ლიქნი

**ფეტნი** — იხვრიტება

**ფეტვრაალ** — ფეტვიანი, შავი ჭვალი

**ფეტუშა** — სახელი, ალბათ კაცს ერქვა. ფეტუ — სვანეთში ერთ-ერთ კუთხეს ქვია ფეტუშერები

**ფეშა** — დაღლა

**ფეშნი** — იღლება

**ფეტუშა** — ეკლესია, ნაეკლესიევი ლათორაში.

**ფეტუ** — კაცის ძველი სახელია, ახლა არ არქმევენ

**ფექ** — ფქვილი

**ფეშკა** — გახსნა

**ფეშა** — დაღლა

**ფეშნი** — იღლება, წუხდება „ეჯღა დემ ფეშნი“

**ფეშტვა** — დაცემა, შეკრეჭვა, შექება

**ფერაბ** — მოფერება

**ფეჩენდვირ** — ვაშლის ჯიშია, რომელსაც ინახავენ, არომატული სუნი აქვს

**ფეცხნი** — წყდება

**ფეცეცდ** — აფოლოცებულად — ბეწვაბურძგვნულად

**ფიზ** — სიმინდის ფშვნით — მიღებული უსარგებლო, უვარგისი ქატო

**ფითკირ** — ქვითკირი

**ფითირ** — **ფითრი** — მსხლის პარაზიტი წანაზარდები, ასეთი ფითრი იცის ვერხვის ხემაც. უთხელის ფითრი წამალია ფილტვების სისუსტესა. „ფითრი — ხე“ — (საბა)

**ფითვ** — მცირე თივა

**ფიკვ** — მამალი თხა, დაწმენდილი — დაუწმენდავს ქვია „ბოტ“.

**ფიილევიი** — უაზროდ დაიარება

**ფიილაავი** — დასულელობს

**ფილო** — ჭკუამხიარული, კაცის სახელია ლენტეხში.

Filou — (გერმანულად) — ცბიერი, საზიზღარი, საძაგელი, გაიძვერა.

Vile — (ინგ.) — საძაგელი, ფლიდი, უნამუსო.

folly ( ინგ.) — სისულელე

**ფილაკვენ** — დიდი ქვა, სქელი ნამცხვარი, „დაუდგეს ფილა კვანნი და ჟამთა პირველთა ციხის მებრძოლნი სასხლეტსა რასმე მოიმართევდნენ დიდს ლოდის სასროლად ციხის შესამუსრავად“ გვ. 63 დ. მშვენიერაძე.

**ფილიკვდ ლიგნე** — დარღვევა

**ფილენჯ** — ფილენჯი, — ავადმყოფობა

**ფიმფოოსარ** — მსუბუქი ბეწვი რაიმესი, თოვლის ფანტელი, ბურტყლის ნამცეცები.

**ფიმფ** — „ფომფლე — მოფონებული“

**ფიმფლავი** — თხლად თოვს, აქა-იქ იყრება თოვლის ფანტელი



**ფიმფოოსარ** — თოვლის ფიფქები

**ფინიილ** — მოჩვენება, უხილავი, სწრაფად მოძრავი, მოქმედი არსება.

**ფინთ** — საძაგელი, ჭუჭყი, გარყვნილება.

**ფინჩ** — ხრაკი, დამწვრის სუნის გემო — ტანისამოსის ნახევა. თუ დათვალვისა ეშინიათ, მაშინ პორიტ ადამიანს ჩუმად ტანსაცმელს აჭრიან, ნაჭერს ცეცხლს წაუკიდებენ და დაზარალებულს კვამლს აყნოსვინებენ. „თუ ენებოს მტერსა მაღებად ფინჩვსა შენისა „იოანე ოქროპირი „სატფურებისათვის“. „თმის პეწვის და ტანისამოსის ნაჭერის მაკიურობა რაჭის სინამდვილეში დღესაცაა შემონახული, საქონლის გამყიდველი მყიდველის გაუგებლად საქონელის ბალანს ააგლეჯს და ჩუმად ჩოაბრუნებს ბოსელში, რათა ხელი არ გადაყვეს.

ნ. რეხვიაშვილი, „მჭედ· რაჭაში“, გვ. 168)·

**ფიოორ** — თივის წვრილი ღერო. „ვერც იმას წარმოვიდგენდი თუ რომ ასე ერთი ფიორის გულისათვის შვილს ბედს დაუკარგავდით“. დ. კლდიაშვილი „სოლომონ მორბელაძე“

**ფიჟარ** — წვენგამოცლილი ჩენჩო

**ფიჯ-ფიიჟი** — უჭკუოდ მოქმედებს

**ფირწალუაი** — ბალახია, რომლის თესლი ტანსაცმელს ეკვრება და ასე მრავლდება

**ფირფილ** — ქობაზე შემოვლებული ნაქარგი

**ფირფიტაი** — მსუბუქი დოლაბა

**ფირვ** — ძროხა, фуря — ძროხა ქალი.

**ფირეეცხ** — ახალდაბადებული ბავშვის საწოლი. პატარა ჩოჩობი, ჩოჩობი.

ლენტ. კილოზე მას ქვია — ქობურდან

**ფირთხლიან** — მშიშარა

**ფირწალ** — ფიწალი, სამთითაც არის და ორთითაც

**ფირფიცი** — დასუსტებული დაიარება

**ფირფი** — **ფურფუ** — უკბილოს ლაპარაკი, ენაჩლიფინას ლაპარაკი

**ფისე იგარგას** — გამლღვალი ფისი

**ფისრაი** — ბრიყვი, დიდი ტანის ადამიანი

**ფისეემი ლებგგდ** — ფისდასასხმელი — ციხეთა ალყის დროს თავს იცავდნენ გამლღვალი ადუღებული ფისის დასხმით და ამიტომაა საწყევლებელი სიტყვა

**ფისი** — პატარის მოშარდვა. ფისი ქნა, მოფსა. Flißen (გერმ.) — დინება, Flus — მდინარე, waser — წყალი

**ფისაარგვი** — სასტიკად გულმოსული

**ფიტონაი** — თარო

**ფიიფა** — ჩრდილი „და უბრძანა ღმერთმან აყიროსა და აღმოხდა ზეშთა თავსა იონასსა ფოფად ჩრდილი“ იონა (4, 6-11).

**ფიფინოოლ** — წყალფქვილის თხელ ფაფას ქვია — ფიფინეთი ჭარის უბანია, გვარი ფიფინაშვილი·

**ფიფი** — სიბინძურე (ბავშვის ენაზე)

**ფიფაი** — ტოტებგაშლილი ხე, ბანჯგვლიანი, დიდი კაცი

**ფიფქინე** — თეთრად ჩანს

**ფიფქ** — თოვლის მტვერი

**ფიქიან** — ფრიალო კლდე

**ფიშირ** — ბევრი — მრავლობითობის აღმნიშვნელი

**ფიშ** — წუხს

**ფიშირ** — ბევრი

**ფიშრეემინ** — ბევრჯერ

**ფიშყორ** — მდინარე იედიყში, ჭველეში, ლუჯიში და ლაშხეთში, ყველგან ერთნაირი ზნისაა, არასოდეს სუფთა არ მოდის, მუდამ ნაშალი ღორღი მოაქვს.

**ფიშალაი** — მხვიარა ბარდა ბალახი — გაზაფხულზე მისი ახალი ყლორტებისაგან მხალს აკეთებენ. „ხვია“ ბ. ლექსიკონი გვ. 168

**ფიჩ** — ჩუმი ხმა, რბილი რამ, ბამბაი ფიჩისა არი“ „ფირჩვი — მატყლის ფარდაგი“ — საბა.

**ფიჩი-ფუჩუ** — ურთიერთ შორის ჩურჩული

**ფიჩ-ფოოჩარ** — ჩუმად ხმების დარხევა

**ფიჩოშა** — ფიჩოსანი — კუთხეა ლენტეხში. კაცის სახელიდან — „ფიჩო“

**ფიჩ-ფაჩუნი** — ჩუმი ხმა „ბამბაი ფიჩისა არის“ უდარდელად არიან „ფიჩვი — მატყლის ფარდაგი“ — საბა

**ფიჩქ** — სამფეხა, სამზარეულო ძველებური მაგიდა

**ფიცქი** — **ფუცქუ** — განებივრებული გოგო

**ფიცხუშვ** — ოდნავ დადებით, გამოდებით

**ფიცხიილ** — მცირე, ნამცეცი

**ფიცააცაარ** — წვრილი, ახლადამოსული მეჩხერი თმები

**ფიხვ** — კოპიტი — ქორაფი, ნეკვერცხალი — ბ. ლექსიკონი, გვ. 168

**ფიკ** — ღრიჭო

**ფლეი** — დაქანებული კლდე Flesen, скала, утёс (რუს. გერმ.) — რუსულ-გერმან. ლექსიკონი გვ. 391·

**ფლავარ** — ძლიერი ყინვები

**ფლავ** — ყინვა

**ფლათიაი** — სქელი და მსუქანი, „ფლათიაი ტვეტარ ხარ“.

**ფლიჩ-ფლაჩ** — ფაჩუნი, — ხმელ ფოთლებზე ფრთხილი სიარული

**ფორე** — ადგილს ქვია სოფ. ლუჯიში „მეიდანი სხვათა ენაა, ქართულად მერე და მინდორი და ფორე ქვიან“ გვ. 89 ტექ. ლექსიკორი მას. ქართ. წერ. ძეგლებში.

**ფოლარ** — ჩლიქები

**ფოლ** — ჩლიქი „ფოლი (იმ. გურ.) ცხენის, ჯორის, ვირის ერთიანი ჩლიქი“ ა. ღლონტი

**ფოლხ** — უცაბედი ჩამუხლვა, „ფოლხვე მოფონებული“ — (საბა)

**ფონთხ** — ლობიოს ბარდებისაგან გაკეთებული უფორმო ზვინი „მამულები იყიდე ფონთხელაზედა თქვენის მიწის ბოლოსა ჭალადა საგუდე მიწა“ საქ. სიძველენი. ტ. — ე. თაყაიშვილი, გვ.402

**ფოორა** — თამაშის მოგება „ფორა (გურ.) წაგება.

**ფოჟორე** — მოხუცებულობის გამო სულელობს

**ფორფიზე** — ხარობს, ყვავილობს ან მწვანილობს

**ფოროჟე** — სულელობს — მოხუცი კაცი რაღაცას ამბობს არასწორს

**ფოტორ** — ძლიერ დამპალი დაძველებული ხის მორი ან კუნძი „ფუტუროვდება“ მჭ. რაჭაში გვ. 34.

**ფოოტი** — ქალის სახელია, ახლა ნაკლებადაა ხმარებაში.

**ფოფინე** — მწვანობს, ყვავილობს

**ფოფოი** — სიბინძურის შემწუხებელი სუნის გამო ასე **იტყვიან**

**ფოფორე** — მშიშარად, რბილად დაიარება

**ფოყჟი ხოოგ** — გვერდზე უდგას, ირიბულად უყურებს

**ფოღორ** — გამოღრუებული შიგნით სიდამპლის გამო. „ფოღორო ხის ღრუ“ — საბა

**ფოყ** — თეძო

**ფოყაი** — ძროხა, კაცი უზნეო

**ფოყჟი იქჸჸნე** — სარმას გამოსდებს

**ფოყაი** — თეძოზე ნიშნიან ძროხას ქვია, — ირიბად შემყურე

**ფოშტელ** — ბალახია

**ფოშოშ** — ნივთიერება, სილის მსგავსი

**ფოჩხ** — წვენგამოდენილი მსხლის ჩენჩო

**ფოჩლიკ** — ჩლიქი

**ფოჩიაან** — გვარია ლაშხეთში, ახლა მარტო სვანეთშია. წინათ ლეჩხუმში ყოფილან. „ერთი კუამლი ფოჩიანი კაცია მისი ძმა გიორგი და თათია“. „ფოჩიანი გუტა, ფოჩიანი იონა და მისი ძმის წულები“ — გვ. 55. ს. კაკაბაძე, დას. საქართ. საეკლესიო საბუთები.

**ფოჩ** — ქობაზე გამოკერებული ფორმა.

**ფოცხორ** — ფოცხვერი.

**ფოცეცდ ლიგნე** — ფხიზლად ყოფნა.

**ფოხ** — ფხულე — თითი. „თეს ფოხ მად იყირი“ თვალში თითს ვერ იტაკებ.

**ფოხალ** — საწყავი ჭურჭელი ნახევარ ფოთიანი. „ღვინის ბეგრის საწყაო ერთეული“, გვ. 157. ისტ. დოკუმენტ. იმ. გვ. 360. „ღომი ფოხალ ხუთი“, ვ. ჩაკვეტაძე, „ქუთაისის ისტორიიდან“, გვ. 181. „ფოხალი ნახევარი კოდი“, გვ. 157, დ. მშვენიერაძე, ტექნ. ლექსიკ. მასალები ქართ. წერილ. ძეგლებში.

**ფრაჯ** — უზნეო და ავი დედაკაცი. „შე ფრახო“ შ. დადიანის „ნაპერწკლიდან“. ფრიჯაი ლუნ მაღალ ფეხებიანი ხბო. frech (გერმ.) — თავხედი, უტიფარი. „ფრახი (ლეჩხ.) მეძავი ქალი“, ა. ღლონტი.

**ფრაანფა** — დიდი ტანის მამაკაცის წაქცევა.



**ფრაქ** — ძლიერ დაქანებული ადგილი.

**ფრეი** — ქარაფი, ჩაწყვეტილი უკლდო ადგილი.

**ფრიჯაი** — მაღალფეხებიანი საფურე ხბო; მაღალი, უხეში ქალი.

**ფრიითაი** — ფართო ფოთოლი.

**ფსონ** — ფსონი — წილი (გურ.) — ან შემოდი ჩვენთან ფსონში, ან არადა აქედან დაგვეკარგე“ — ეს არ ნიშნავს წილს — აქ ფსონი ნიშნავს ლხინს, კამპანიას საერთო ხარჯით.

**ფსიინკიან** — მუდამ ავადმყოფი ადამიანი, რომელიც ხან უკეთაა, ხან კი უცბათ ავად ხდება.

**ფუვე** — დუღს — საფუარი ასადუღებელი. „სისხლი გვიფუვის ძარღვებში“, ვ. ფშაველა, „ომის წინ ჯარის სიმღერა“. „ფუვ — აღფუვნება, გაფუვება, ფუვილი“ — საბა. „ფუვილი — ბუზთა და ჭიათა მრავლად რევა“ საბა.

**ფუა** — დუღდა.

**ფუთარე** — ხელებით ფათურობს, ეძებს. „ფუთრაობა — ფუსფუსი, განუწყვეტლად საქმიანობა“, ა. ღლონტი.

**ფუთქვე** — ხეთქავს.

**ფუთეერე** — ფათურით ეძებს.

**ფუთ** — დედაკაცის სასქესო ორგანო, მას კიდევ ქვია — ფუჩ, ბუდ.

**ფუთკვიირდ ლიგნე** — ზედმეტი გახმობით ან სიცხით უაღოდ დაფშვნა.

**ფუთა** — შეკვრა.

**ფუკვი** — მშრალი, „ზღსკი ფუკვი“ — გამშრალი.

**ფუკვა** — ოდნავ გაშრობა.

**ფუულ** — შებერვა.

**ფულ ხანს** — შებერვის დრომდე.

**ფუულა** — შებერვა, გამობერვა.

**ფუული** — დაღლის გამო ფშვინავს.

**ფუნჩაი** — ცუდი შესახედაობის ადამიანი, ცხვირაბზეკილი. „ფუნჩი — ცხვირმომრგვალო“ (საბა).

**ფუჟულე** — ოდნავ ანთია, „და დაჰსდვა ბნელი საფაჟველად მისა“ (ფსალ. 17,4).

**ფუუნჩა** — ღორის მიერ მიწის თხრა.

**ფუნგვაი** — ძლიერ მოხრილი, ბეჭებში მოხრილი, „აიფუნგებოდა საქმე“ — ლ. გოთუა, „გმირთა ვარამი“.

**ფუნჯუკვ** — ნუჟრი ხეზე, კოპალი ადამიანის თავზე ან სხეულზე.

**ფურსკვ** — ადამიანის სახსარი, წვივის ქვემოთ.

**ფურშუკვ** — მშრალი, ხეშეში.

**ფურცხვნი** — შიშხინებს, ჩუხჩუხებს.

**ფურთიინა** — არეულობა, სხვადასხვა ნივთიერებების ერთმანეთში არევა.

**ფუსტ** — ბატონი, ფუსტელთა ტომის ხალხი იყო ძველად. ფუსტა — ციხე ლაზეთში, გეორ. ტ. ნაკ. II, გვ. 402. ფუსტა მდებარეობდა აფხაზეთის მთიანეთში, რომელსაც მისიმიანეთი ერქვა. Furst (გერმ.) — თავადი.

**ფუსტ ი გუურ** — ბატონი და ყმა — ფუსტელნი და გურანიები.

**ფუსტა ლ მსკვეჯ** — თეთრი ბუშტუკი — ბუშტუკები — დამწვრობასავით მტკივანი. ამოსდით აკრძალულ საღმრთო ადგილებში მუშაობის დროს.

**ფუუფა** — შუშა — ცეცხლი ბავშვის ენაზე. fire (ინგ.) — ცეცხლი.

**ფუქრე** — მტვერი სდის.

**ფუქვირ** — ქვის მტვერი, ხის ბრელო. „აღიღეთ თქვენ და აღივსენით ჰელნი ნაცრითა თორნისათაგან და აღაფქურიენ მოსე ცად წინაშე ფა-

რაოისა და წინაშე მსახურთა მისთა“.

**ფუყვ** — ნუჟრი ხისა, ძირმაგარა საბალღამე მუწუკი.

**ფუყვს** — ძველებური თქმა „თითქოს“.

**ფუშ** — მუცელზე ოთხფეხს ემართება ერთ ადგილას გამობერვა — ფუში დაავადებაა (კარაბადინი) თიაქარი.

**ფუჩქუნი** — თითის ფრჩხილქვეშა ნაწილი.

**ფუჩ** — მუტელი (ბავშვის ენაზე), ჩუჩური ფუთ, Foz (გერმ.); პუც — ლეკურად.

**ფუცერა** — ბევრის არეულად, უწესრიგოდ სიარული.

**ფუცხვ** — ფუცხი — ხორცის ქვაბიდან ამოსაღები ჩანგალი.

**ფუწ** — რიკ-ტაფელობის ან კარტის თამაშის დროს მოწინაღმდეგეს ეუბნებიან წაგების დროს.

**ფშანარ** — წყლიანი შამბნარი.

**ფშელნი** — მუცელი უსკდება.

**ფშეკვ** — მსუქანი ჩივის, ნაძალადევად ტირის.

**ფშიტ** — მსუბუქად დაცემის ხმა.

**ფშილ** — მუცელზე ჩარტყმის ხმა.

**ფშიკვინე** — უცრემლოდ ტირის.

**ფშიკ** — ფალიის აფეთქების ხმა.

**ფშიბი** — მცირეწლოვან ოთხფეხის დაძახების ხმა.

**ფშუქვე** — ხარი ან ძროხა, კარგი მოვლით გაფხუკიანებული.

**ფშჷლე** — მუცელზე ხეთქავს.

**ფჩხილაი** — ურმის ხელანები.

**ფხა** — ხორბლის ან ქერის თავთავის ეკალი, მახვილის პირის ლესულობის ხარისხი, წყება. „იერუფხა“ — ორი ფხა, ჯილაგი, „გუშგვე ფხაამმიშ“, „ჩვენი ჯილაგის — გველისა და თევზის ძვლები“.

**ფხაჭ** — ნახმარი, გაცვეთილი ცოცხი — უფოთლო შტოებისაგან გაკეთებული ცოცხი.

**ფხაკვ** — ნაჯახი ან წალდი — ფხის მოშლით გალესილი.

**ფხაანკვრი** — ხელებსა და ფეხებს ასავსავებს მომაკვდავი. გამხდარი ადამიანი თავისებურად შრომობს.

**ფხაანჭვა** — ერთი ხელის დავლება.

**ფხერა** — თვალის ახელა, წკინვა, მოფეხვა. ინგ. ძვ. საქართველო, გვ. 88, ექ. თაყაიშვილი.

**ფხეტნი** — ბიძგით ერთი ადგილიდან მეორეში ვარდება. ნახ. აფხეეტე. „როგორც ფხიტი ირემი სმენად გადაიქცეოდა“, ვ. ჰიუგო, „კაცი, რომელიც იცინის“.

**ფხეტიან** — ფეთიანი.

**ფხეკ** — დაფერდებული მწირი მიწა, „ფხაკო გვერდობა კლდიანი“ (საბა).

**ფხიჭ-ფხაჭ** — კლანჭების გამოდებით სიარული ქათმებისა.

**ფხიტ** — შაქრისა ან მარილის ნატეხი.

**ფხიჭა** — დავლება.

**ფხეტნი** — უცებ ხტება.

**ფხიჭაი** — მაღალი, გამხდარი, მაღალკანჭებიანი.

**ფხრაწდ ლიგნე** — დაფხრეწვა.

**ფხუუნკვა** — კრუნჩხვა.

**ფხულე** — თითი — ფხვილე (ლენ. კ.), ფხულე (ჩ. კ.), ფოხ (ლაშ. კ.).

**ფხჷრე** — ახელს.

**ფხჷჟე** — შლის, აბნევს.

**ფჷ** — ფურთხის ხმა.

**ფჷჷნთლჷვი** — უწესრიგოდ მოძრაობს.

**ფჷჷთრევა** — აჩქარებული, მოულოდნელი მოქმედება.

**ფჷჷნცლეევი** — ნელა და სუსტად მოქმედებს.

**ფჷთქე** — ტეხავს.



**ფჷკჷნ** — წბილი, შეწბილებული.

**ფჷნი** — ცხვირი (ბავშვის ენაზე).

**ფჷხუი არი** — მუქარაზეა სუსტი არსება.

**ფჷჷნთლეევი** — ჩვილის მიერ მოძრაობა ხელ-ფეხის.

**ფჷრი** — გამხმარი.

**ფჷრცხჷნ** — ფაცი-ფუცი.

**ფჷრფლავი** — უკბილო ან ეშვებიანი წაკრეტინო თლიფინობს.

**ფჷრშეეკი** — ნელა ჩივილი, ჩივის.

**ფჷტე** — ხვრეტს.

**ფჷშკე** — ხსნის.

**ფჷცი** — სიცივე (ბავშვის ენაზე).

**ფჷხ** — ფახი — სუსტი მუქარა.

# ქ

**ქა** — გა — გადის — მოწოდება, „ქა-ქა“.

**ქაბა** — აცდენა, გადავლა, დათმობა,

**ქააბჷლჭყი** — ყველაფერს გადაქექავს ქურდი.

**ქადა** — გაცდენა, ცდენა.

**ქადიინა** — გაცდენა.

**ქაaეს** — გაიტანს.

**ქაaე** — გამოდი (ბავშვის ენაზე).

**ქავეეთი** — ხშირ-ხშირად უძახის გაბმით.

**ქავქიან** — არაჩვეულებრივად მაღალი.

**ქავქანიაი** — ძლიერ მაღალი.

**ქავქაავი** — ქალი ბევრს და უსაფუძვლოდ ლაპარაკობს.

**ქავზაიშა** — ქავზაისანნი — ორი მოსახლე არის ქვედა ჭველიერში. უხსოვარი დროიდან გაუმრავლებელი კუთხეა. აქვეა მცირე ციხე. ციხის ძირას კლდიდან ერთ დროს თათრების მსგავსად ხმამაღლა აცხადებდნენ რელიგიურ სიტყვებს, განსაკუთრებით აღდგომის დილას — აქვე ყოფილა ხის მორი ზარის მაგიერ.

**ქათალაანი** — ყანა მუწდიში.

**ქათალ** — ქათამი. ქათამი თუ იქექება, წვიმა იცისო — ქათამმა თუ ყველი ან რძე დაკენკა, წველადობას აფუჭებსო, დედალმა თუ დაიყივლა, მაშინათვე კლავენ, რადგან ცუდის მომასწავებელიაო. ქათმის წაძრობილი ფრთის სისხლი მეჭეჭებს იწვევს.

**ქათქაათი** — თეთრად ჩანს, ქათქათებს.

**ქაათწიირქე** — გადაწონა.

**ქათლეედ** — პატარა ქათამი, ქათლეელ — (ლაშ. კ.), ქათლოოლ ქათლეედ (ლენ. კ.).

**ქაი** — მომეცი, მოდი (ბავშვის ენაზე).

**ქაიირა ღო** — ღმერთმა გვაშოროს.

**ქაიღე** — იხდის, იხოცავს,

**ქაალაი** — პარია, შემპარავი.

**ქა იყერ** — დალევს.

**ქა ლეიჟჷჷრე** — გაისტუმრა.

**ქალაამო** — მომეცი, გადმომეცი.

**ქაალა** — მოპარვა (ბავშვის ენაზე).

**ქალჷქეთენე ლიზ** — გამოფენილნი არიან რაიმე საქმის გამო.

**ქალჷნაყორე ლი** — ძლიერ დაბერებულია.

**ქალამჟჷგნაალ** — მუქარის დროს ეტყვიან მეორეს ულვაშზე ხელის დადებით. „ულვაში შემათოხნეო თუ ასე არ გიყოო და მის გამო ეწოდა ყოველსა ქართლსა ქართლიო“. ივ. ჯავახიშვილი, ტ. 1, გვ. 456.

**ქალამრეყე** — უხეშად გვერდი ამიქცია.

**ქალაკოდაი** — ბალახია, ღვალოს მსგავსი.

**ქალიხნე** — წართმევა, გამოშვება, ნაკელის გაყრა.

**ქალგყოორე** — გამონაყრელი, ძლიერ მოხუცებული მაღალი მოხუცი.

**ქალი** — დედაკაცის სახელად იხმარებოდა ძველად.

**ქალშავაი** — ბალახია მოვარდისფრო ყვავილებით, „მხალშავა“, ბ. ლექსიკონი, გვ. 31.

**ქალაიდაშ** — ადგილის სახელია ლაშხეთში.

**ქალბაბუაი** — ჯიჯთარ — სითეთრის შესადარებლად ამბობენ.

**ქამქეთიან** — მოსიყვარულე, სტუმრის მოჩვენებით ზედმეტმოყვარე.

**ქაამავ** — გარეთ.

**ქაამშარ** — გარე მეზობლები.

**ქამუშე** — ჭამაზე სულწასწრებული, რაიმეს მოლოდინში მხიარულობს.

**ქამქუნე** — შიმშილს გამოხატავს დახარბებით.

**ქამუშე** — დახარბებულად სულსწრაფობს.

**ქან** — კანაფი არის დედალი და მამალი, მამალს უწოდებენ კერფლას და მისი ნაყოფებისაგან ამზადებენ ზეთს და საჭმელს — ხოლო დედალი, რომელსაც დედალს უწოდებენ, საბოჭკოედ იყენებენ და მისი თესლი არ ვარგა არაფრად. კერკლას, ანუ მამალი კანაფის ნაყოფს გიმბაშ ქვია. ნახ. გიმბაშ — კერკლას ბოჭკოს ქერელი ქვია. Hanf, der (გერმ.) — ბოტ. კანაფი, ქერელი.

**ქანა ნასან** — ნამენძი კანაფის ბოჭკოს დაწმენდვის შედეგად დარჩენილი.

**ქანდარაი** — ქათმების საჯდომი ლატანი.

**ქანქვლი** — განუწყვეტლად მოძრაობს.

**ქაანდე** — გადააბრუნა ღორმა სათიბი.

**ქაანწვეენე** — გამოაჩინა.

**ქანა** — დედაკაცის სახელია.

**ქანქრუშე** — მაძღარი ცხოველი კუნტრუშობს.

**ქანქოროი** — მოსულელო ენაჩლიფინა დედაკაცი სწრაფად ლაპარაკობს.

**ქაპილარდ** — ბოლომდე — ნაპირამდე.

**ქაარიოოდე** — ტალღით მიდენის წყლის ზედაპირიდან ჭუჭყს.

**ქარბაქ** — ბაკი.

**ქარვა** — დაკარგვა, ნახ. თვეფა.

**ქარცეცხლ** — კანის ავადმყოფობა.

**ქარაცუაი** — მატყუარა, რომელსაც არაფერი დაეჯერება.

**ქარაახი** — ადგილის სახელია ზედა ჭველიერში. ქარანი — ქალაქი მესოპოტამიაში. გეორგიკა, ტ. 3, ნაკ. 2, გვ. 403.

**ქართ** — მრგვალად ჩაღრმაულს ქვია. რიკ-ტაფელობის დროს ქუსლით აკეთებენ ასეთ ნიშანს. ამ სიტყვასთან ხომ არაა დაკავშირებული ქართლის სახელი? სახელ „ქართლში“ ძირეული ქართა უნდა იყოს. ეს სიტყვა წარმოშობით სწორედ ამგვარი, გამაგრებული, შემოზღუდული ადგილის სახელი უნდა ყოფილიყო. „ქართლოს მოვიდა ადგილსა მას სადა შეერთვის არაგვი მტკვარსა და განვიდა მთასა მასზე. ერქვა მთასა მას ქართლი და მის გამო ეწოდა ყოველსა ქართლსა ქართლიო“. ივ. ჯავახიშვილი, ტ. 1, გვ. 456.

**ქასრ** — ბალახია, წუელის მსგავსი, ჭაობებში იცის უმთავრესად. ოთხფეხს უჭირს მისი ჭამა. მარტო ცხენს უყვარს. „ქასრა“ — ადგილის სახელი უნდა ყოფილიყო. „ქართი“ მეგრულში, დაუხურავ, შემოზღუდულ ადგილს ნიშნავს. ლიტვურში gardas აღნიშნავს „ზღუდეს, გალავანს, ღობეს, ბაკს“. საქ. ისტ. ნარკვევები, ტ. 1, გვ. 427-428. საქასრია სოფელი ზემო იმერეთში, ძირულას ხეობაში. „ჭაობის თივა“, რუსულ-ქართული სას. სამეურნ. ლექსიკონი, გვ. 22.

**ქაასუბრავი** — გააცდენს, საქმეს ვერ გააკეთებს.

**ქაუულშა** — კუთხეა ზედა ლაშხეთში, სახელიდან კაცისა — „ქაუ“.

**ქაფოთილ** — კარტოფილი (ბავშვის ენაზე).

**ქაფ** — ტვირთი — „ქაფი ჯავშანთ სამკარიღლე“ ჯაჭვნი ავად მოექაფნეს, მოეკიდოს, მოეტვირთოს.

**ქააფათქ** — გამოუტყდა.

**ქაქ** — ფაფა, სომხურად ძღნერი. ქართ. ფიფი. ძღნერი — ფიფინოოლ. სვანურად წყალ ფქვილი, დასადევი წვენი. გააზრება ერთია.

**ქაქბირ** — მეტყველია.

**ქაქბურს ხარღვე** — მალავს.

**ქაქან** — ხმიანი, შეგულიანება.

**ქააღირ** — გაისტუმრა.

**ქაალე** — გამოდი.

**ქაყგლაი** — მთქმელი, პირში მთქმელი.

**ქაშან** — ბილიკი ტყეში, ოლე ქაშნი ოლე ტყეში. „ქაშანი შამბნართა ანუ თოვლეთა ზედა გატკეცილი სავალი“, დ. მშვენიერაძე, გვ. 32, „ქაშნი ქალაქია სპარსეთში“ — „შორეული ლანდები“, გვ. 594. „ქაშანი — შამბთა და თოვლზედ გაქელილი გზა“, ნახ. გრაბან.

**ქაშბეკ** — თხელი და მაგარი აპკი.

**ქაჩააჩხ** — თხელი და გამხმარი ტყავი — თხელი ქალამანი.

**ქააჩად ღელს** — გავიდა ღელეს, მოცდის დრო გავიდა.

**ქაჩა** — დაჭრა.

**ქაჩი** — დაჯდომა (ბავშვის ენაზე).

**ქააცი** — გუდა.

**ქააჩიფ** — გამოკვება.

**ქააწიი** — იპატიჟებს.

**ქახი** — მოშორებით, იქით, საკმარისი ხარ.

**ქა ხაყრა** — ძლიერ უყვარს, დამართნია.

**ქახიქა** — იქითკენ, შორად.

**ქახიქააშ** — შორებელი.

**ქაახცხიკ** — დაუზოგავად გამოლია.

**ქახაყა** — გადაყვება, ვარგა, საუცხოოა.

**ქააჯსგგნდეს** — გაიგონე, მოგესმას.

**ქეებიილარ** — ბოროტი მაღიზიანებელი ძალები. „ქეებილარ ხოკდენი“.

**ქეედკიაპიირაან** — გაიწია რაიმე საქმის გამო, გაჯანჯლდა.

**ქეედქგზნაან** — სწრაფად გაემართა.

**ქეედჭარაან** — გადაება.

**ქედჭაბე სკობნავ** — წინასწარ გზა გაიკვლია თოვლში. წინასწარ გამაფრთხილებლად ელაპარაკა.

**ქერჩ** — ბუგრიანის კანის ანაცალი, კაცის ქერტლი.

**ქევე** — გაბმით და მსუბუქად ახველებს ოთხფეხი.

**ქეეთშტირაან** — გადაუარა, გულიდან გადაუვიდა, ვისმეზე მწუხარება ან სიყვარული.

**ქეეთტუუშაან** — გადაეხვია.

**ქეეთკერსანაან** — გადაეჭდო, მაგრად გადაეხვია, წვრილი ბაწარი მაგრად შემოუჭირა.

**ქელეფან** — ავადმყოფობაა, ნივთიერებაა, რომლის მიღება საწყევლებლადაა მიჩნეული. „ქელეფან ლენჩ დე“.

**ქელენთერ** — ძლიერ მსუქან ხორცს ქვია. „ქვინთელი (ლეჩხ.) ღორის ხორცის ქონიანი, სქელი მონათალი, ა. ღლონტი.

**ქელნაშ** — ადგილის სახელია ზედა ჩოლურში.

**ქელდიშე** — დაღლილი ძაღლი ენაგამოყოფილი ქშინავს.

**ქეელთე** — ქელავს. ძაღლი დაღლილზე ჩქარ-ჩქარა სუნთქავს.

**ქემა** — მატება, შოვნასაც ქვია.

**ქეემეყჩ** — მომეშვი.

**ქეენდაბშე** — ცის ქვეშ ყანაში, ანუ „დაბ“-ში გამოაცხო ტაბლები.

**ქეენქეთენაანხ** — რაიმე საქმის გამო ხალხი ერთიანად გამოცვივდა, გამოეხმაურა.

**ქვაცარაი** — გასახეთქი.

**ქვაასი** — პატარა ცოცხი.

**ქვასა** — ქოსა კაცი, რომელსაც საპარსი თმა არ ამოსდის. „კვასსა — უწვერულვაშო, მაგრამ არ დაკოდილი“ — დაღესტნურ ენაზე — რელიგიური უქმე დღე, რომ მოსავალი უთესლო არ გამოვიდეს. Квасос (რუს.).

**ქვახიისა** — ქრისტეშობის მარხვაში.

**ქვალბ** — გრდემლი.

**ქვარი** — ქალის უძველესი სახელი.

**ქვექვალა** — დახურვა (ბავშვის ენაზე).

**ქვარქოოლი** — ტკივილების გამო ვიშვიშებს.

**ქვაში** — მსუბუქი, ხელწამოსაკრავი. „აში ქვაშიდ ხაყახ“. აგდებულად ყავთ.

**ქვაშვეთ** — დიდებული ეკლესია რუსთაველის პროსპექტზე, თბილისში. სოფლის სახელია ზემო სვანეთში ლენჯერის საზოგადოებაში.

**ქვახი** — იგივეა, რაც „ქრისტე“-ში ვიჭმ“, ქრისტეშობის მარხვა — ქვახი არის დეკემბრის თვე და არა იანვარი, როგორც ეს ბ. ნიჟარაძეს აქვს აღნიშნული. „ქვაბიში — იანვარში“ — ბ. ნიჟარაძე, გვ. 194.

**ქვაჯ** — სახნისის სახელური.

**ქვასა** — რელიგიური უქმე დღე, ნაადგომევს მისი გატეხვა იწვევსო ქვასას ანუ უნაყოფო თავთავს.

**ქვან** — უზარმაზარი ქვა, რომელიც ერთიან კლდეს არ წარმოადგენს.

**ქვანაარ** — ადგილის სახელია სოფ. თეკალთან ახლოს.

**ქვენიერ** — ადგილის სახელია სოფ. საყდარში.

**ქვაქუტაი** — პატარა და ცუდი სახლი — ქოხი.

**ქვაჩი** — დაჯექი (ბავშვის ენაზე).

**ქვაზიაი** — დიდი და მსუქანი ქალი.

**ქვეირ** — ცივი — Quelle (გერმ.) წყარო, იგივე გრილი.

**ქვეელა** — გაციება, გაგრილება.

**ქვერწილ** — ქორწილი.

**ქვეენჩ** — წკნელის გოდორი.

**ქვინთრა** — დიდი გოდორი.

**ქვემა** — ჩაცმა.

**ქვეჭნი** — ეტევა.

**ქვით** — ქურდი.

**ქვინს იცხვანტე** — სულს ითქვამს.

**ქვინ ხესკვაანთი** — სული ეხუთება.

**ქვექვაალა** — დახურვა, დაფარვა (ბავშვის ენაზე).

**ქვეყნი ავარ** — ქვეყნის ქვები.

**ქვე** — სვანური ენის ერთი კილოს დამახასიათებელი სიტყვაა. კერძოდ, ლეჩხუმის სვანებისა. ეს სიტყვა შემორჩა ლეჩხუმის ქართველიზაციის შემდეგ — ვახტანგ VI-ის აზრით, „ქვე“ სავით სიტყვა არის სვანებმა იციანო.

**ქვით** — ბარდაბარ. guitt (გერმ.) — ბარიბარში. ქვით გასწორებული ანგარიში.

**ქვინ ხანშგრა** — სული უდგია.



**ქვინ** — სული — ქუნ არეში — ადგილის სახელია ლეჩხუმში, სოფ. მახაშში.

**ქვინთრა** — გოდორი.

**ქვინარ** — სულები. Soul (ინგ.) — სული.

**ქვინ მგწლეები** — სული კბილით უჭირავს.

**ქვინლგმგენე** — სულდგმული.

**ქვიქვიტ** — ცოცხალი, სწრაფი მომსახურეობის ადამიანი. „ქვიქვიტი“ — (ლეჩხ.) — ცქვიტი, ცელქი“, ა. ღლონტი.

**ქვინშაი** — ცუდი სულის, კარგ საჭმელებზე რომ სული მისდიოდეს.

**ქვინს იჭნე** — სულს ინარჩუნებს.

**ქვინს დეშ აბეელე** — ვერაფერს ვერ ბედავს.

**ქვიზ-ქვიზ** — დიდი ტრაკიანი ქალის სიარული.

**ქვიზაი** — მსუქანი, დიდტრაკიანი ქალი.

**ქვიშობა თვეი** — ქრისტეშობის თვე.

**ქვინჩაფ** — მაჭიკი, მაჭიკის გარსით გაკეთებული ძეხვი.

**ქვინს ხოჭნე** — სულს უნარჩუნებს.

**ქვინს პგრე** — სულს აფრენს ნდომით, სურვილით, სიყვარულით.

**ქვინთრა** — დიდი გოდორი, მასზედ დიდს კაარი ქვია.

**ქვიცი** — კაცის ძველებური სახელია, აქედან ქვიცშა სოფ. ტვიბში.

**ქვინს ტყაცი** — სუნი სდის.

**ქიარ მაფხ** — ძლიერ ყინვიანი, მოწმენდილი ამინდი.

**ქვიშ** — ადგილს ქვია ლაშხეთში მთავარ ანგელოზის სალოცავი ეკლესიით. აქ იკრიბებოდა სალოცავად მთელი სვანეთი დიდი აღდგომის ორშაბათ დღეს.

**ქიამ** — ფერფლი.

**ქიაამ** — გარეთ.

**ქიამ ტაფს** — სახლში შეუსვლელად, დაუკითხავად რაიმეს გაკეთება.

**ქიაჯ** — ქაჯი, დვალგარეული ქალი განსაკუთრებული სილამაზისა და არატყის ქალი

**ქია ქიად აგნე** — აქიაქებს

**ქიაქდაგნე** — ხეხავს, ძენძავს

**ქიანჩე** — გადაღმა, ზურგს უკან

**ქიდა** — მოხედვა, ხედვა ბავშვის ენაზე

**ქიივე** — თეთრად ჩანს

**ქივ** — ამოყვანილი ყველი

**ქიამტაფს** — დაუფასებელი

**ქივ-ქივ** — ცარიელი წისქვილის ქვის ბრუნვას ქვია. სწრაფად სიარულსაც ქვია. „მოხდენილი სიარული“ ბარნოვიდან

**ქიიზეევე** — ზედმეტს იცინის

**ქიზ** — სიცილი

**ქიაამ აგის** — გარეთ

**ქიზინ** — სიცილი

**ქით-ქიითი** — თეთრი, ნაკლებ ჭკვიანი დედაკაცი უმადურად მოქმედებს

**ქიკინე** — ქალი ხარხარებს

**ქილაი** — ქილა

**ქილ** — ეშვი. „ლეონიდასის ჯარისკაცები ემსგავსებოდნენ ველურ ტახებს, რომელნიც თავიანთ ქილებს (ეშვებს) ილესავენ“ — ძვ. საბერძნეთის ისტორია, ფრანგულიდან ნათარგმნი, გვ. 192.

**ქილაფშარაი** — ღოჯებიანი

**ქილიბალა** — მოგონილი ლაქუცი, მოფერება პირმოთნეობით, „ქილიკი მოხუმარი“

**ქიმანდ** — ხეს რომ გრძლად შეაჭრიან შტოებს, დარჩენილ კაპებს ქიმანდებს უწოდებენ. გრძელ ეკლებსაც ქვიათ

**ქიმ** — ცრემლი. ამიტომ უწოდა იმ ად-

გილს „ბოქიმი“, საცრემლო ან ცრემლის ადგილი.

**ქიმ მუწურშვ** — ცრემლ დენით

**ქინეშ** — ზეთ გამოხდილი კანაფის მარცვლის მასა

**ქინშარ** — კანაფის ნაყოფიდან გამომცხვარი პურები

**ქიინქა** — სასტიკად ლანძღვა, გინება

**ქინ** — სული ბავშვის ენაზე

**ქინაი** — მორბენალი (ლაშ. კ.)

**ქიპ ძაფი** — ნეკნის ძვალი

**ქიჟ-ქიჟ** — თვალებდაცეცებული სიარული, უაზრო მოქმედება

**ქირი ფუფუ** — ლაქუცი

**ქირდიან** — დამცინავი

**ქიროთაი** — დიდრქიანი ძროხა ან ხარი — მოყვანილ რქიანი

**ქირმუზე** — ზედმეტ სიხარულს გამოხატავს

**ქირც** — „ოსპი“. ბ. ლექსიკონი, გვ. 168. მწირ ნიადაგზე მოდის და მოსავალს მაინც იძლევა. Hirse (გერმ.) ფეტვი

**ქირცალ** — ყანების სახელია ჭველიერში

**ქირცაი კირ** — მოშაო კირი, არა მარმარილო

**ქისონაი** — არაჩვეულებრივად თეთრი. ნახ. ლგქ ჟგნე — ქისონი. (ლეჩ. კ.)

**ქისოტ** — ცივი, მსუსხავი ქარი

**ქისონ** — სასიამოვნო, გრილი ნიავი. „აფსინვა, წყლის ცივი სუსხი, ბერვა“, მ. ჯანაშვილის კომენტ. ვ. ბატონიშვილი — საქ. გეოგრაფიიდან. „ქისონი (ლეჩხ.) თაგვის ფერი“. ა. ღლონტი

**ქიფშ** — რძის წვეთი. ძროხის ძუძუდან გადმონადენი რძის მცირე წვეთი

**ქიფაი** — სხლეტია. ნახ. გიბაი

**ქიიფშაარე** — მსხვილი წვეთებით ნელა და მეჩხერად წვიმს

**ქიქნიტ** — უბარაქო

**ქიქიმდ** — აგნე — ცეცხლი ფერფლად აქცევს — ნადირი ხევს „ქიქიმად იქცეოდა“, რ. დვალი

**ქიქი** — იგივეა, რაც ქუქუ ბავშვის ენაზე

**ქიქ** — ნახ. ხაქქე — ტყუილს აბნევს

**ქიშპინე** — ძლიერ თეთრად ჩანს

**ქიშუ** — მამაკაცის ძველებური სახელია. ახლაცაა იშვიათად ხმარებაში

**ქიჩ-ქიჩს** — ძალით ფეხით წაყვანა, ჯიკავ-ჯიკავით

**ქიჩქიიჩი** — დაჩაქჩაქებს

**ქიცქიცაი** — სხვის ჭკუაზე უაზროდ მოსიარულე გოგო ან ქალი. „ქეცქეცა (ლეჩხ.) მსუბუქი, მოუსვენარი ადამიანი“, ა. ღლონტი

**ქიიჭეევი** — კარგ წარბებიანი გოგო იპრანჭება

**ქიჭორაი** — წარბა

**ქიჭარ** — წარბები ბავშვის ენაზე

**ქლავ** — ნიავი — სუსტი ქარი. Clond (ინგ.) — ღრუბელი.

**ქლეჩენი** — აქოჩრილნი არიან

**ქლივაი** — დიდი დანა, დიდი რქები

**ქლიინჩა** — კარგი პატივი, ქელეხი

**ქლიფ-ქლიფ** — დამშეულის აჩქარება საჭმლის მზადების დროს

**ქობურდან** — დაბალ და დიდტრაკიან ქალს ქვია ლენტეხურ კილოზე. ხოჩიჩს ქვია ცაცხვის ხის კანისაგან დამზადებულ ჩვილის პირველ საწოლს ქვია, ღარივით — ჩოლურულად „ფირეეცხ“ ქვია

**ქობაი** — ქობა. კაბაზე, ქვედა ნაპირზე სხვა ფერის ქსოვილის ზოლის გამოკერება ან ფორმისთვის ან კაბის სიგრძეში მოსამატებლად



**ქოოგხინდ** — წაგვართვით, გაგვიშვით

**ქოოდე** — გავედი

**ქოოთდავე** — გაარიდა ცეცხლი

**ქოოთჭკააჟანდ** — გავმწკრივდით

**ქოოთქიახ** — დააგვიანდა, გაეცალა, დაუთმო

**ქოონჩ** — წკნელის გოდორი

**ქოონჩად** — გროვად

**ქონცოხ** — მშრალი სიცივე

**ქოოპრენი** — გავფრინდები

**ქორსობ** — მთლად გაწყვეტა, მოსპობა

**ქორი** — სახლზედ სახლი აგებული. „ქორედ-ქორედი აგებული. ოთხიხუთი სახლი სახლზედ აშენებული

**ქორ** — სახლი სვანურად. ქართულად ოჯახქორი მსუბუქი წყევლასავით ისმის. ამბობენ „მშვენიერი ქორედი აიშენა“. ქორენიში სოფელს ქვია ცაგერის რაიონში, სოფელი ქორთა რაჭაში, სოფელი ქორეთი -- საჩხერის რაიონში. გაზ. „კომუნისტი“. „ბევრი არქეოლოგიური ნაპოვნი“, 14. 12. 62 წ. ქორო მამაკაცის სახელი იყო ლაშხეთში, ქორშულა ღელეს ქვია ჩოლურში ყოფ. ტვიბში. ქოროოლარ უძველესი მოსახლეები იყვნენ ჩოლურის ტერიტორიაზე. „ქორთა ანკარა წყაროა ქ. ახალქალაქის ბოლოზე“. ტაოში იყო ქორთა გრიგოლ ხანძთელის ცხოვრების მიხედვით“ — ივ. ჯავახიშვილი, ქართ. ერის ისტორია, წ. 3, გვ. 68. „და გარდამოიყვანა ილია იგი ქორისა მისგან სახიდ (3 მეფეთა 17,7-23). ნაპოვნი არქეოლოგიური ძიების ძეგლებიდან ადრეულია საქორიოს ხელცულები, უხეში საჩეხი იარაღები — კაცხიდან“, საქ. ისტორ. ნარკვევები, ტ. 1, გვ. 89. „უქმნეთ უკვე მას ქორი მცირე; დაუდგათ მას მუნ ცხედარი და ტრაპეზი და სავარძელი და სასანთლე“ (4 მეფეთა, 8-17). აქედან ჩანს, რომ როგორც ალმოს. საქართველოში, ასევე დას. საქართველოში სარწმუნოების საკითხებს ქორეპისკოპოსები განაგებდნენ, ე. ი. სახლის შინაური ეპისკოპოსები.

**ქორა დაბ** — ყანის სახელია ქვ. ჭველიერში

**ქორონიში** — სოფელია ლეჩხუმში.

**ქორო** — მამაკაცის სახელი იყო ლაშხეთში, ახლა არ იხმარება

**ქორშულაი** — ღელეს ქვია სოფ. ტვიბში

**ქოროოლარ** — ესენი უძველესი მოსახლები ყოფილან ჩოლურის ტერიტორიაზე. ზედა ჩოლურში და გარდაფხაძეებს ღალატით გაუწყვეტიათ

**ქოოსქიახ** — დაუთმო, დაუცალა ადგილი

**ქოტუშეერალ** — ქოტუ — კაცის სახელი ყოფილა ძველად, ძლიერ მოდგმას ქვია ზედა ჩოლურში.

**ქოქოოდ** — სოკო

**ქოქო** — უძლები, მშიშარა

**ქოქდ კგდე** — ძირფესვიანად სპობს, მთლიანად სპობს — ქოქ — Cock (ინგ.) — მამალი

**ქოქოჩ** — ქოჩორი. „ყუაზე მაღალი ქოჩოჩი აქვს, „მჭე. რაჭაში“, გვ. 155.

**ქოჩი** — საქონლის, უფრო ხბოების გასადენი ძახილი. დიდს აგოოჩს ეძახიან

**ქოჩვაი** — კაცის სახელი ყოფილა ლაშხეთში, აქედან — ქოჩვაიშერლ. მოსახლეები არიან სოფ. შკედში.

**ქოოცალა** — აკოტრება (ბავშვის ენაზე)

**ქოოჯალა** — ბავშვის ნაშენს ქვია — აქოოჯე — აგებს არამტკიცედ
**ქოხბიდ მაგ** — გადავჩხრიკე ყველაფერი
**ქრაფ** — ქარაფი
**ქსან** — კანაფის ბოჭკოს საზომია. სანთლის ცვილის საზომ-საწონი, სარწყავი. მდინარეს ქვია აღმ. საქართველოში, „კსანი 33 სიმხალია", გვ. 115, ვ. ბატონიშვილი, საქართველოს გეოგრაფია. „გუერდის ნაოთხალსა ქსანი ეწოდება", ტექ. ლექსიკური მასალ. ქართ. წერილ. ძეგლებში, გვ. 156.
**ქრიინჩა** — ხორცუხვი ქეიფი
**ქსიტინე** — სუსხიანი ქარი უბერავს, წვრილად ახველებს
**ქსუვ** — დაშინებული ნადირი, ფრინველი. „ქსუს გახლის გააგარეულებს". გან. ლექსიკონი, ტ. 2, გვ. 88. „ქსუვი — ფრინველი შეუჩვეველი" (საბა). „კაცსა არას არ იახლებს, ერიდების, ჰკრთების, ქსუობს" (ვ. ტ.)
**ქსჷჷლი** — ბატი ქსიტინებს
**ქსჷჷლს** — სრიალი თოვლზე
**ქუთან** — ინძრევა
**ქუთარ** — იგივე — ფუთარ — კაცის სახელი
**ქუთულო** — კაცის სახელი ყოფილა ძველად, ქუთულოშერ — სოფ. ზედა ჭველიერში, მოდგმა ამოწყდა. „ქვთასის თემი ერქვა აფხაზეთის ჯიქეთის ყველაზე ჩრდილოეთ ზონას, სადაც მდებარეობდა ნიკოფსია — სახელწოდება ამ თემს მიუღია პუნქტიდან ქვთასი (ქუთაისი), რომელიც ერთხანად ამ კუთხის ცენტრი ყოფილა", პ. ინგოროყვა, „გ. მერჩულე", გვ. 163
**ქუთააშ** — ქუთაისი
**ქუთმჷჭე** — გამომცხვარი ხაჭაპური



**ქუთ** — ყველიანი, დიდი პური
**ქუთაა** — ფუწ — თამაშის წინ წილისყრისათვის ბრტყელი ქვის აგდება
**ქუთლამზჷრ** — ტაბლას სალოცავი
**ქუთ მჷჭე** — ტაბლამცხვარი, ერთ მხარეზე დაფურთხებულს ეძახიან, „ქუთაა ფუწ". ქუთს დასველებულ მხარეს უწოდებენ
**ქუთულდაშ** — კუთხეს ქვია სოფ. ბულეშში
**ქულა** — რბილი თმა ღორის ჯაგარის სიღრმეში
**ქუულა** — სუნება
**ქულბაქ** — სამჭედლო დანადგარი. „ქულბაქი დუქანი არის", ვახ. VI. „სხვანი გამექცეს, მიმართეს მათ — მათსა საქულბაგესა" (ვ. ტ.). ქულბაქი სოფელია ლეჩხუმში
**ქუულ** — ნელი შებერვა, ცივად — Kühle (გერმ.) — გრილი, ცივი. Cool (ინგ.) გრილი
**ქუნააგ** — სული
**ქუნზუმ** — ანაწყოლ
**ქუნი** — ქუნჟი — სული სულზე
**ქუნჩალ** — სიმინდის ტაროს ჩალა. „ქუნჩალი (ზ. აჭარა) სიმინდის ტაროს ფუჩეჩი", ა. ღლონტი
**ქუნეელუ** — სულები, სული
**ქუნაი** — დასუნთქულის გამომწვევი
**ქუნი ქუნჟი** — სულზე მოუთმენლად
**ქუნუშ ლირდე** — სულზე ყოფნა
**ქუუნიიშ** — ადგილის სახელია ზედა ჩოლურში მამში
**ქუნჟი** — კვეშა სულზე გატყდომა
**ქუნქრუზი** — სიხარულით ცელქობს
**ქუურა** — წალკოტი
**ქურუხ** — აქურუხებული. „ქურუხ წარბებს", ლ. გოთუა, „გმირთა ვარამი", გვ. 107, „ქურუხ ინგ. პირქუში", გვ. 265, ე. თაყაიშვილი, ძვ. საქართველო. „ქურუხა — წარბშეჭმუხვილი" (საბა)
**ქურმუზე** — ძალლი მხიარულობს
**ქურხვაი** — მთვარის სხივის ნაკადი სიბნელეში. ქურხვაის ხესგური
**ქუს-ქუს** — ჩიტის დაკვლის შემდეგ სოველს ნაკვერჩხლებზე ატარებენ და ასე იძახიან
**ქუუტა** — სუნება (ბავშვის ენაზე)
**ქუხვ** — მუწუკი
**ქუფ** — წკნელებისაგან გაკეთებული ტალახით შელესილი დიდი ოთხკუთხა გოდორი. „ჩასვეს ლერწმის კალათაში" (კუფფი), ზ. კიკნაძე, შუამდინარული მითოლოგია (შუმერულად), გვ. 284
**ქუფჩა** — მაჭიკისაგან გაკეთებული მსხვილი კუპატი. საბუთების კრებული
**ქუფუუნჩო** — წკნელებისაგან დაწნული გოდორი
**ქუქუ** — მოჯმას ქვია ბავშვის ენაზე, ქუქუნაკი (საბათი)
**ქუცს ხვეჩო** — მოვჭრი (ბავშვის ენაზე)
**ქუჷჷჭა** — სუნება (ბავშვის ენაზე)
**ქშა** — ქათმის გაღევნა
**ქშელე** — ხვნეშის მაძღარი ღორი
**ქშჷჷლი** — უხმოდ აკუებს
**ქცევა** — ცუდი ამინდი, წვიმა
**ქჷჷლთე** — სწრაფად სუნთქავს დაღლილი
**ქჷჷლ-ქჷჷლ** — უდიერი გადაძახება
**ქჷჷლს აჩად** — სწრაფად წავიდა
**ქჷთხ** — თეთრი, რბილი მუწუკი
**ქჷრჷნ** — ფჷკჷნ — გაწბილება, ლიქინი



**ქჷრაფ** — ქარაფი, ჩაწყვეტილი ადგილი
**ქჷრკნ** — ტკრციალით იცინის
**ქჷრქანად** — ბოლომდე დალევას ქვია
**ქჷრქჷნ** — მსუბუქი, სწრაფი სირბილი.
**ქჷრქჷნ ვჷკჷნ** — პირფერობა, მოჩვენებითი კარგი ქცევა, ლაქუცი.
**ქჷრჯინ** — გამხმარი მჭადი — ოსურადაც პურს ქვია — ქჷრჯინ. „ქჷრჯინა" პური ოსურად, ქერის ფქვილისაგან გამომცხვარი", ექ. თაყაიშვილი
**ქჷჩხ** — ბალახია
**ქჷსე** — ფიფქი, მშრალი თოვლი
**ქჷქშჷ** — ძვრა, ადგილიდან დაძვრა, „ქჷქშის დეშ ხეჩო"
**ქჷს-ქჷხ** — გადადება-გადადება, დაგვიანება-დაგვიანება
**ქჷხე** — აგვიანებს, გვერდზე წევს
**ქენა** — გადარევა „ესეთსა ადვილსა ესეთი მოჭირვებული შენადმცა მოქენედ არ ვიყავ" (ვისრამიანი)
**ქენჩერ** — ჯაგარი
**ქეო** — მამაკაცის ძველებური სახელია, ახლა არ იხმარება.
**ქეენწუხვე** — გამოწოვა, მოინელა
**ქეოშა** — სახლობას ერქვა სოფ. ბულეშში. ახლაც არიან სულ ექვსი კომლი
**ქერაი** — ჩალისფერი ხარი. Gerste (გერმ.) — ქერი.
**ქერახს** — დიდი და მსხვილი სანთელი, ყავრის წვრილ ნაპობების კონას შიგნით გამხმარ ჯოხს უტნევენ, გარედან სანთელს შემოაკრავენ და ჩამოქნიდნენ როგორც სანთელი — ფეხიანად დგამდნენ მკვდრის სას-

თუმალთან და ეკლესიაზეც მასი წამძღვარებით წაასვენებდნენ“. „ქარახსი დიდი ყანწი“ დ. მშვენიერაძე, გვ. 133, „ხარახსი რქის სასმისი“ დ. მშვენიერაძე გვ. 134. „ქარახსი — ხარის ან კამეჩის რქა, რომელშიც ურმისათვის კუპრს ინახავენ“ ა. ღლონტი. ქართ. კ. სიტყ. კონა. ტ. II. „ქერახსი — დიდი ყანწი“ საბა.

**ქერქ** — ხის გამხმარი კანი, ანდა კვახის კანი — корка

**ქერჩ** — მშრალი ქერტლი

**ქერჩაალ** — ქერცლიანი

**ქერქეციან** — ბრუტიანი, მოღრეცილი, მოძრავი თვალებით.

**ქეესკჷ** — დაიჩქარე

**ქეერ ეესიამ — ლეექვნე** — რომ რამეს იტყვის

**ქეშენი** — საფლავზე დადგმული კარავი

**ქეშტნი** — ენად იქცევა

**ქეშლე** — დაღლისა და სიცხის გამო პირდაღებული სწრაფად სუნთქავს

**ქეხნი** — გვიანდება

**ქეხა** — დაგვიანება, გაწევა

**ქეეხმიყნაან** — მიწა ბზარით გამოეყო

**ქეეხრაშვვაან** — ჩამოიშალა თივის ზვინი, ტაროების გროვა

## ღ

**ღა** — ტომ, ზე „ამღა დეემ ჯაავდი“. ამიტომ არ გაძლევს — „ამღა იარს ხვეექნე ვარს“ — ამაზე ვის ვეტყვი უარს

**ღაბნა** — მოზვერი, ასაკში შეუსვლელი სახარე

**ღადღაადი** — გაუფასურებულად ხმამაღლა ლაპარაკობს. „ღადღად (გურ.) (იმერ.) ბევრი, ხმამაღალი ლაპარაკი“, ა. ღლონტი

**ღადარ** — ნაკვერცხლებიანი ნაცარი

**ღადალ** — ბაღლინჯო. „ღანდარა (იმერ.) ბაღლინჯო“, ა. ღლონტი

**ღავღაავი** — ნაღვერდალის ფერად ჩანს

**ღაზვ** — ბუზია, რომელიც ცხოველებსაც კბენს და ადამიანსაც. „მოშორვება საყვარლისა მას შექმნიდა მისა ღაზოდ“ (ვ. ტ.)

**ღათ** — ოდე. „იერუ ღაათ“ ორი ოოდე. ღეეთ (ლაშ. კ.) ღიათ (ლენ. კ.)

**ღალ** — შებრალების გამომხატველი სიტყვაა. ქართულში ეს სიტყვა არაა. „ეჯი ღალ ლას“ — ღალი — დაკოდილს ნიშნავს, ჯიშკარიანი, გვ. 46. ამ სიტყვაში მეცნიერება ვერ ერკვევა, სიტყვას ავადმყოფობის აღნიშვნადა სთვლის, გვ. 47, ჯიშკარიანი, მეცნიერება სვანური სინამდვილის მიხედვით, ეჭვი არასწორია. ჯიშკარიანი

**ღაათაშ** — ოდა

**ღადარ** — ნაკვერჩხალი

**ღაათ** — ოდე (თანდებული)

**ღავ-ღავი** — ცუდად მეტყველებს

**ღალ-ღალს** — შეცოდების გამომხატველი სიტყვა, ამ სიტყვას მეცნიერება ავადმყოფობის აღმნიშვნელად სთვლის, ჯიშკარიანი, გვ. 47

**ღალე** — ფრთა

**ღალაბ** — დახვედრა და მიტყუება

**ღაამნა** — დახანება

**ღანწაალი** — თხელი ტანის მაღალი უსაქმური დაიარება. „ღანალი“ — (იმერ.) უსაქმოდწ თრევა“, ღლონტი

**ღანდალ** — კეტეტილ ბაღლინჯო, ხის ტილი

**ღანა** — გამოდენა, ხაღნე „ხვაიდ ხაჯეშ კოჭოლერ ახღანა“ ბევრად ღირს პატარა რომ გამოსძალო

**ღაანავ** — ორსული

**ღონ** — ხან ხაარ — დრო აქვს გასული

**ღანვირ** — ადგილის სახელია

**ღართ** — ნაბადი ჭანეთში გეოგრაფიული სახელი ხართონ, უდრის „ღართს“, ახლაც ამგვარი სახელი არის ქართლში „ღართის კარი“, ქართ. ერის ისტორია, ივ. ჯავახიშვილი, გვ. 421. ღართი (ჯავახ. რაჭ.) ნაბადი — ა. ღლონტი

**ღარღაად** — უსაქმურად მოყიალე ბიჭი (გოგოზე არ ითქმის)

**ღარდავან** — სხვადასხვა ფერის ზოლებიან ღორს ჰქვია, გოჭსაც

**ღარტაფ** — ფერდობი, გვერდობი

**ღარ** — ღარი

**ღატავ** — თეთრ სახეზე დაწვირიანების გამო ჭუჭყის ლაქები

**ღაუული** — ტკივილებისაგან დასუსტებული ჩუმად კვნესის

**ღაფა** — შეღებვა

**ღაღვ** — პატარა, გაბერილი გოჭი — განუვითარებელ ბავშვსაც ჰქვია

**ღაღანე** — ღიღინებს — კარგად უკიდია შეშას

**ღაწვ** — ღაწვი, ლოყის შედარებით გამობერილი ძვალი, თვალთა განივ ხაზზე. „ბროლ ბადახში გაალაწვე'ს, და გიშერი აწამწამეს“ (ვ. ტ.)

**ღააჯე** — დასცინის

**ღააჭა** — ნიჟარა, ყბები. „ღრაჭა — ძვალთა და რბილთა საშუალი“ (საბა)

**ღააჭე** — ცუდად მასხრობს ტუტუცი ბიჭი

**ღედნი-გვაშდ** — საქმით და დარდით

**ღედ** — დარდი

**ღედერ** — ცერცვი

**ღეევარ** — დამნაშავე

**ღედრაალ** — ცერცვიანი პური

**ღეეთ** — ლაშხურ კილოზე ნიშნავს ოდეს — ჩოლურულად ღაათ, ლენ. კ. — ღიათ

**ღეი** — ბალახია ტყის ზონაში, საჭმელად იყენებენ. „დუცი“ — ბ. ლექსიკონა, ა. მაყაშვილი, გვ. 168

**ღედ ხაარ** — დარდი აქვს

**ღედ** — დარდი

**ღელ** — ღელე, ცდა

**ღეელა** — ღელე, მოცდა (ბავშვის ენაზე)

**ღენა** — „ამჟი ღენა“. „არამედ მიავლინე ღა (ღენა) ხელი შენი და შეახე ყოველთა შინა, რომელიც აქვს უკეთუ პირითაღა თუ გაკურთხევდეს შენ“ (მუხლ. 1,21)

**ღენაიი** — „ამჟი ღენაიი“

**ღენიი** — ასე

**ღენ** — ვითომ. „ეჯი ღენ დესა ჯუღვა“ ის ვითომ არა გაქვსო

**ღენაიი** — „ამჟი ღენ ლეჩმუნედ“

**ღენწვიშ** — სახნისი

**ღენჯურიაი** — არასრული ტარო. რომელსაც იშვიათად აქვს კაკლები გვანჯარ უწოდებენ — ხოლო რომელსაც ერთ მხარეზე კაკლები აქვს, მეორე მხარეზე სულ არა აქვს ღენჯურიაძს უწოდებენ. „ნაღენჯურა“ არის ადამიანის კბილებით ნაღრღენი, ხოლო უმი, ჭყინტი ტაროს ნაღენჯურა — ღორის, ძაღლის, მაჩვის ან დათვის კბილებით ნაღრღენი“, მ. ალავიძე, ოკ. ლექსიკონი, გვ. 90. „ღენჯურე (ლეჩხ.) ჭყინტი ტაროს ვული“ ა. ღლონტი

**ღერღეციან** — ბრუტიანი

**ღერღილ** — მსხვილად დაფქული სიმინდი ანდა ცერცვი. „ღერღილი არს ხშირად დალეწილი ცერცვის კაკალი საფქველზე“ (საბა)

**ღეერ** — ღერი, ყალიონის ღერი

**ღერა** — მოცილება

**ღერბეთ** — ღმერთი. „რამდენი კაცი გამევიყვანე დღვიდან ისე კი, ჰელბეთ ასზე მეტი იქნებოდა“, წერილიდან „ზღვის ლომი“, ჟურნ. „დროშა“ № 8, 1962 წ.

**ღერმეთ ხაქდის** — ღმერთმა ააცილოს

**ღერთა ყერ ღვარა** — ღმერთის ანგელოზის ფიცით — ყერ — ულამაზესი დედალი უნდა იყოს ზემო სვანურად, ყერ — დედალი ღორი



**ღერთალ** — ღმერთები

**ღეღერაი** — დაბალი, დიდმუცელა გოჭა, ბავშვი

**ღეჯე-ღუჯე** — წვრილმანი უთანხმოება

**ღვარამუნაი** — ფრინველია. ჭალებშა იცის, ფრენა უჭირს, თუ კი ვერ ნახა ფეხებს უკან საბიძგებელი — უყვარს სირბილი

**ღვასკ** — ჭია

**ღვასკლისერ** — პირიდან მოშარდვა — გულის რევა იცის და მომლაშო წვენი თავისთავად სდის პირიდან — ესაა ნიშანი ჭიის ყოლებისა

**ღვაშ** — ხარ-ჯიხვი

**ღვააი** — „ქახაარ ღვააი“ ეყოფა კი? (არა ზუსტი თარგმანი)

**ღვაშა** — ვეერე

**ღვარ** — ღვარი

**ღვასკ** — მცენარეს ქვია, რომლის ძირებსაც ჭამენ. აქედან ადგილის სახელია ზედა ჭველიერში.

**ღვარა** — „მიჩა ღვარა“, ფიცილი — მისმა მზემ, ფიცმა

**ღვაჩლაარ** — ჩიყვიანი, ღაბაბიანი

**ღვაჟმაარე** — მამაკაცი

**ღვაჟმაარეემი გაალ** — კაცთა გუნდი

**ღვანჭი** — ბალახის ძირები, გაფცქვნილი, გარეცხილი იჭმევა, „მაჩიტა“ — ბ. ლექსიკონი, გვ. 168

**ღვანდალაი** — გამხდარი, გრძელკისერა

**ღვარტაკ** — ტიტველი ბავშვი, ბიჭი

**ღვარპალ** — გამცდარი, თმაგაცლილი ცუდი ლეკვი

**ღვაჟ** — მამა, მამრი

**ღვაპ** — თოვლნარევი ტალახი, გაწყალებული თოვლი

**ღვესტაი** — სხლტომია, სლიპი

**ღვებ** — სკა, ზემო რაჭაში ღები კი არ უნდა ყოფილიყო, არამედ ღვებ! ღობ ლაშხეთშიც არის, სოფ. ღობი

**ღვეერი ლადარ** — ცხელი ნაცარი და ნაღვერდლები

**ღველი ერე** — მგონია, რომ

**ღვენიი თგში** — დიდი წვალებით

**ღველი** — მგონია, მგონი

**ღვენძილ** — ნამცხვრის ადგილობრივი სახელია

**ღვეზე** — ქონი, რომელიც მეტ-ნაკლებად ყველა ცხოველს აქვს

**ღვენლილაი** — სუსტი, მაღალი და წვრილი ტანის ახალგაზრდა კაცი. ინგილოურად „ღლივანწ“ სუსტი და წვრილი ტან აყრილი“, გვ. 266, ექ. თაყაიშვილი

**ღვიდაი** — გრძელი და თხელი ღორი

**ღვისტაი** — მსუქანი გოჭი

**ღვილაი** — გრძელი წკნელი, ჭოლოკი

**ღვიპ** — დამდგარი ღრმა წყალი

**ღვილ-ღვალ** — წკნელის მირტყმა-მოტყმა

**ღვინაი** — წითელი ხარის სახელია

**ღვიღვაი** — მსუქანი და დიდი კატა

**ღვიდ-ღვიდ** — მაღალი და წვრილი ტანის ადამიანის აჩქარებული სვლა

**ღვლიაპ** — ცუდად ჩაცმული წვრილი ტანის ადამიანი. კატიტვლებული ბარტყი. „ღულიაპი — ფრინველის მართვე“ (საბა)

**ღვიდაი** — გრძელი ქვეწარმავალი

**ღვლიჭ-ღვლაჭ** — გაქნილი წკნელის გადაჭირ-გადმოჭირება

**ღიბაი** — გასუქებული თავ-ყბით

**ღიივე** — კარგი ფერის ჩანს

**ღილ** — ფერადი ბუშტი მკერდზე საბნევი

**ღიმ** — ღიმი

**ღინტ** — პატარა გოჭის სახელი, მასზე მოზრდილს თომირს უძახიან. „ნაღინტალი (ფშავ.) — დაჩაგრული, დაპეჩავებული“

**ღინდიიშ** — მთლად გამხდარი, ძვლებზე დასული

**ღირკლარ** — ძველებური ღილები, ახალუხის შესაბნევი

**ღირღიტი** — იცდის და იხვეწება

**ღირღლაარ** — ჩიყვიანი, გაბზარულ ხმიანი

**ღაირულ** — უფრო კარგი ფერის, დარიანი

**ღიტო** — უბრალოზე მოციმარი ბიჭი — თავის თქმაზე მარტო მოცინარი

**ღიიტეევი** — იღრიჯება, ცუდად მასხრობს

**ღიფს** — ახლად დაბადებული გოჭი

**ღიძინ** — გაღიზიანება, წასისიანება

**ღიიჯეევი** — იღრიჯება

**ღიძი-ღიძი** — გაღიზიანება ძაღლისა

**ღიჯინ** — ღიჯუ — ღრეჯია ბიჭი

**ღლავ** — დიდხახიანი ადამიანი, თევზი

**ღლივაი** — დიდთვალება

**ღლავიაი** — დიდთვალებიანი, მსხვილი და შავი ნაყოფი

**ღლიჯარ** — ცუდი კბილები

**ღლიცე** — მასხრობს. „ღინცილი — არს ცუდი სიცილი“ (საბა). Witze (გერმ.) ოხუნჯობა.

**ღლიკიაი** — მაღალი და გამხდარი — წვრილფეხა

**ღლივაი** — მსხვილ შავ თვალებიანი — თუკი თეთრთვალებაა, იტყვიან — ბლივაი

**ღლაანჯვა** — პატარა კბილებით ჩაკბეჩვა

**ღლაბუცე** — მასხრობს

**ღო** — მერე
**ღოო** — თურმე
**ღობრა** — ხონჩა
**ღობ** — სკა, სოფელს ქვია ლაშხეთში
**ღოდ** — სანამ
**ღოთ** — კინაღამ, ოთ (ლაშ. კ.), ვეთ (ლენ. კ.)
**ღოოთაშ** — კინაღამ, ვრთაშ, ვეთაშ.
**ღოი** — დამუქრების სიტყვა — მერე და
**ღოლიააქ** — ცხვარი
**ღოლი ერე** — მგონი რომ
**ღომაი** — მერე რა
**ღომალ** — ყორანი
**ღომიირ** — ნაძვი
**ღორავ** — მოტყუილება
**ღომლაი** — შავი ძაღლი
**ღორღოშ** — ორღობე
**ღორეკ** — პატარა კავი, თოკსაგრეხი
**ღორღოთიან** — შურიანი
**ღორღ** — ღორღი, შამბნარი
**ღორვაი** — მატყუარა
**ღორღოლ** — ბუ — უჰუჰუ — Uhu — ჭოტი (გერმ.)
**ღორთელ** — ოთხფეხის ჩიყვი — „ღორთელი დაავადებაა, რომე ყურის ძირსა და ყელსა გამოვა“ (კარაბადინი)
**ღოორწილა** — გამხდარი, მაღალი კაცი
**ღოსერ** — მერე
**ღოოღი** — მსხვილი თივა, უხეში ბალახი
**ღოღ** — არაქათი
**ღოღთ** — რბილი
**ღოღორაი** — ჩიყვიანი
**ღოშგინპილს** — უკანასკნელად
**ღოშგინ** — უკან
**ღოშტ** — უკან, ღოშდ (ლაშ. კ.) ვეშტ (ლენტ. კ.) — კინაღამ
**ღოჩორაი** — ჩიყვიანი
**ღოშვმე პაშდვ** — უკანა ნაწილი წვივისა
**ღოოშტაშ** — კინაღამ

**ღრაანღა** — პატარა ბავშვის დაწოლა, დაგორება გოგოსი, ბიჭისა — ჭრანჭა
**ღრამ** — ღრმული, უწყალო ხრამი. „ღრამი — სიგრძე უსივრცო“ (საბა)
**ღრეეჟი** — ნაძალადევად, ნელა ბრუნავს წისქვილი
**ღრინავი** — ღღე-ღღეზე ცოცხლობს, არც ცოცხალია, არც მკვდარი, ცოცხალმკვდარი
**ღრიწ** — კარის გაღება, სახურავზე გამოხდენილ ბგერას ქვია
**ღრიცაალ** — ძლიერ ბრუტიანი
**ღრიანკ** — გამხდარი პირუტყვი
**ღუულს ესღრი** — წყლის ნაკადი მოჩუხჩუხებს
**ღროონ** — ყვინთი
**ღუბაბ** — დიდი გუნდა
**ღულე** — „ღელე-ღულე ზაგანი ზაგაარ“ — პატარა ღელე, „ღულე წურილი ღელე“, დ. მშვენიერაძე, ტექნიკური ლექსიკონი, მასალები ქართულ წერილობით ძეგლებში
**ღუღვაბ** — დიდი, მსხვილი, დახვეული შალის ძაფი
**ღულაი** — მუხლი
**ღუული** — ღორი ღრუტუნობს — სოფ. ღუ ლეჩხუმში. „მას ვიგონებდი მღვიძარე რა მიმეძინოს ღულითა“ (ვ. ტ.)
**ღულაი ჯილაიშვ** — მუხლმოკვეთით სირბილი
**ღუნ** — ხბო
**ღუნძულ** — ბეწვი
**ღუნი ნიჩვ** — ბალახია სამი ფოთლით, დაბალი ღეროთი, ხბოს პირი
**ღურღუც** — მორევი, ღრმა მოტრიალე ნაწილი მდინარისა. „მორევი, ღრმა წყალი“, მ. ალავიძე, ოკ. ლექსიკონი, გვ. 94



**ღურმუუთიაანი** — ადგილს ქვია, მთა თეტენარზე
**ღური** — მივდივარ, წავალ
**ღუურე** — გამუდმებით ჩივის — ცეცხლწაკიდებული კუნძი ღვივის
**ღურე** — ვიცილებ, ვკლავ, ვისტუმრებ ცუდად
**ღურღვნი** — ჩუმად და გაბმით ტირის, კატა კნავის
**ღურღუნს** — ჩუხჩუხით
**ღურმაანა** — კვამლის დენა, აკვამლება
**ღუტი** — გოჭს ეტყვიან საალერსოდ
**ღუტუ** — პატარა გოჭი
**ღუფურა** — შავებში ჩაცმა
**ღუულს** — წყალი მიდის თავისუფლად
**ღუღვაბ** — ძაფის დიდ ხვიას ქვია, პატარას კუკვას ქვია, ნახ. „გოგოია კვისკვისა“
**ღურღვლავი** — ჩუმად დრტვინავს მსუქანი კაცი
**ღუღვნა** — იდაყვი, ნიდაყვი
**ღუჩ** — ჩიყვი
**ღუუძაი** — მორბენალი, ჭომაი (ჩოლ. კ.), ქინაი — (ლ. კ.)
**ღჯილარ** — ღრძილები
**ღ₰ლი** — ავადმყოფობის გამო სუსტად კვნესის
**ღ₰ნტლი** — გოჭი ეძებს ნეზვს, ან ყანიდან გასასვლელს
**ღ₰ნ** — ღ₰ნ ი იემურ — აღაპი და ჩვეულებრივი დრო, არა საალაპო
**ღ₰ნი თხუმ** — აღაპის საწყისი
**ღ₰რწლავი** — ღრიწინებს
**ღ₰რჯნი** — ღლიცინობს
**ღ₰რჩ** — ნაღვერდალი
**ღ₰₰რჩე** — ღვივის
**ღ₰₰რე** — ღვივის
**ღ₰რე** — ისტუმრებს
**ღ₰რი** — მიდის
**ღ₰რდ** — წადი
**ღ₰რმაანა** — ოხშივარი (ლაშ. კ.)
**ღ₰₰რე** — ღრინავს, ღრენს
**ღ₰ღ₰ღ₰ს** — გაუბედავი ქმედება
**ღ₰ში** — გაღივებული

# ყ

**ყაბულს** — თანახმას
**ყაბა** — ნაჯახის პირზე ამოსადები ხის ნაჭერი ნაჯახის ჩამოსაკიდებლად
**ყადიირ** — დამადლება. „ყადირ“ (ინგილ.) ამაგი, სიკეთე, ა. ღლონტი
**ყადავათდ** — აშკარად. „ყადავარდ ბრიყულ მთქმელობით“ (საბა)
**ყადრაალა** — დაზიანებული მტევანი
**ყადსედა** — წყვილის გარეშე დარჩენა
**ყაე** — კრეტინის სიტყვა. „ყაე ბოშ ყაე“
**ყავ** — ყავრაალ — მეჩხერი
**ყავაარ** — თხლად დათესილი
**ყავყე** — გაბმით და უშნოდ მღერის
**ყაზანდარაი** — უშნო, მაღალი ახალგაზრდა
**ყაზააყ** — მოზრდილი ვაჟკაცი — შემოსულია ალბათ რუსეთიდან
**ყათ₰მ** — ამბობენ წელი ყათ₰მ — ან კისერია ან სასქესო ორგანო
**ყათლან** — კაცის სახელია
**ყაილარ** — ჩხუბი. „ყაილა შეხვდომია“ — დ. კლდიაშვილი. არ უნდა იყოს სვანური წარმოშობის
**ყალბაყვირ** — ქვაბის სახელური
**ყალდ აგნე** — მონაყავს
**ყალჯიგა** — დანაყვასავით გალახვას ქვია
**ყაალდი** — უმოსავლო, მწირ მიწას ქვია
**ყალა** — კოცნა მოზარდის ენაზე. ნახ. ლიყაალ
**ყალა** — ნაყვა

**ყაალვა** — შეშინება
**ყაალდი** — ფიცხი მიწა
**ყაალვჩვაანი** — ყალჩვაანი — საშიშარი ქვევიდან
**ყალბჷჷლ** — ზიანი, სიდამპლე ხეში — მცირე ფუღურო
**ყამჷრ** — ყამჷრდ — დაუღეჭავად ყლაპვას, ანდა გემოსჩაუტანებლად სმას ჰქვია
**ყამა** — დიდი დანა. ექ. თაყაიშვილი. ძვ. საქართველო, ტ. 2, „ყამა ხანჯალი", გვ. 22
**ყამპვლი** — დიდი ძაღლი საჭმლის ნდომით ყლაპავს ნერწყვს
**ყანჩვ** — ყანჩა
**ყანყვლი** — უშნო, მსუქანი, მოკრეტინო კაცი ლაპარაკობს
**ყანტალაი** — მეტად რბილს ჰქვია. მოსაკრეფ ლობიოს ჯიშსაც ჰქვია
**ყატილაი** — რბილი კვახი
**ყანყათ** — უსაქმოდ ბჭობას და ყიალს ჰქვია
**ყანირვ** — ზომაზე მეტად მაღალი კაცი
**ყანცლაარ** — ღორის ქონის ნაფლეთებნარევ მჭადებს ჰქვია
**ყანყრათე** — ტყუილად აცდენს დროს
**ყანყაალი** — მოშვებულად, რბილად დაიარება — ყანყალი (დ. კლდიაშვილი)
**ყანთარ** — გადაწეული
**ყავ** — ყანაში დაუთესავად დარჩენილ ადგილს ჰქვია
**ყაარ** — ყავარი
**ყარჩაი** — ზღაპრული ძაღლი, სახეზე შავ-თეთრი ძაღლი
**ყაარიიშ** — სოფელს ჰქვია ლენტეხში
**ყარჭორტი** — მამაკაცი ხმამაღლა ლაპარაკობს, ეხმიანება
**ყარყაალი** — ზარმაცი და მესუფრია ბევრს ლაპარაკობს
**ყარვაალ** — ყანაში მოტიტვლებული ადგილები, დაუთესავი
**ყარყაშ** — ქალების ჩხუბი. „ჩუენ შუა საყარყაშო საქმე აღარა დარჩა რა", გვ. 29, „საქ. სიძველენი", ტ. 2, ე. თაყაიშვილი
**ყარსაბ** — კაცების ხმამაღალი ლაპარაკი, დავა
**ყასნაყ** — ყაისნაღი, საქსოვი ჩხირი
**ყასბლათ** — მამაკაცის სახელი იყო ძველად
**ყატილაი** — რბილი, მშიშარა. ლობიოს ერთი ჯიში
**ყაუული** — დიდხანს ძახილს ჰქვია — ტკივილის გამო მოთქმას
**ყაფ** — მთლიან რამეში ჩატანებულ ირიბ ნაჭერს ჰქვია. „ქალამნის ყაფი ჩაყენებული ნაწილი ქუსლისაკენ ან შუა გულისაკენ", მჭ. რაჭაში, გვ. 131
**ყაფრან** — ძლიერი ყინვა, მსუსხავი ქარი
**ყაყაჩ** — მთვარის ძლიერი სინათლე. „კაკაჩი ღამე მთვარით ნათელი", საბა, გვ. 249, ექვ. თაყაიშვილი, ძვ. საქ.
**ყაყიტე** — რბილი, თეთრი კაცი ღლაბუცობს
**ყაყიტო** — რბილი კვახი, რბილი ადამიანი
**ყაყიტაი** — რბილი.
**ყაჩა** — დამწვრის გემოსა და სუნს ჰქვია. უალო წვას და წვით გამოწვეულ გემოსა და სუნს ჰქვია. ტანსაცმლის ცეცხლთან ახლოს მიფიცხებით ქსოვილს რა სუნი გაუვა და ფერს იცვლის, მასა ჰქვია
**ყაწიმ** — სამკაული, ძეწკვი, მკერდზე საკიდი. „ყაწიმი — ჯრმლის სამკარღლე", საბა
**ყაჭ** — ერთგვარი ბუზია, რომელიც თავის გარშემო მეტად თეთრ საფარველს იკეთებს და ამ ბამბის მსგავს საფარველს ჰქვია ყაჭ.



**ყაჯა** — საეკლესიო შეჩვენება, ხატზე გადაცემა, დაწყევლა
**ყედნა** — დაკავება
**ყაჯდ ლიგნე** — კრულვით შეჩვენება
**ყედაანა** — დაკავება (ბავშვის ენაზე)
**ყედნაი** — მკავებელი, ძროხა, რომელიც რძეს არ უშვებს
**ყედელ ყურე** — ნაპირი და მივარდნილი კუთხეები
**ყეევარ** — გადაბმით ორი უღელი მძიმე ტვირთის გასაწევად
**ყელს ხოთში** — სეზონს უდარებს
**ყელდე** — ყურე, მივარდნილი ნაპირები
**ყელ** — სივიწროვე, საქმეში საჭიროება — ალო „ყელს ხოთში"
**ყეელა** — ყველის ამოყვანა
**ყელობ** — სეზონობა, მუწუხი
**ყელიიდ** — ადგილს ჰქვია მთაზე
**ყელშავ** — კისერზე ფერადნიშნიანი ფრინველი
**ყეენა** — ყოლება, გაყოლება
**ყერ** — ქვინს ყერ — სუნს იცემს, ანგელოზი
**ყეენიან** — ვარგისიანი
**ყერ** — ანგელოზს ჰქვია ჩოლურულად, ხოლო ზემო სვანურად კი ნეზვ ღორს ჰქვია „ყეერშალ ამსუვაალდ"
**ყერ ი ანგვლეზ** — ძალა და ანგელოზი. „ღმერთის ანგელოზს ვფიცავარ". „ღერთა ყერ ღვრა", „ყერ ი ანგელეზ" — „წმინდა ანგელოზი"
**ყეყერაი** — დაბალი და დიდმუცელა ბიჭი, გოჭი
**ყეჩა** — დათხოვება
**ყვაბალაი** — თავმსხვილა და კისერწვრილა
**ყვააბ** — გუნდა
**ყვაჯიაი** — მსხვილი და მოკლე, ყვაჯი მეგრულად
**ყვან** — უკანა ნაწლავისაგან, ან მსხვილი ნაწლავისაგან გაკეთებული მსხვილი ძეხვი
**ყვასგიაარ** — ბალახუვარგის თესლნარევი
**ყვანყვალაი** — მეტად რბილი
**ყვაანგი** — გადახრილი მაღალი ხე
**ყვარშ** — ხორბლის მარცვლის საწმენდი სარეველათა თესლი
**ყვაყვიაი** — მართალი, მსუქანი ადამიანი
**ყვალ** — ყვაი ხაარ — ვაი, ვაი აქვს თავში ხელისჩარტყმით
**ყვარყვააცი** — ხორცის ნახარშში ქონის ბუშტები ციმციმებს
**ყვაჩდლიიზი** — ნასვამის ან აგზნებულის ძლიერ დამტვრევა
**ყვასგ** — ნაპერწკალი. ნახ. მჭკიამ — ბალახს ჰქვია ყვითელი ყვავილებით
**ყვაანსგე** — მოკლე ნაჭერი ჯოხისა, რიკი
**ყვასგდ ლიგნე** — მთლად დაწვა, ნაპერწკლებად ქცევა
**ყვაბდ** — მუჭად, ერთად
**ყვეშ** — ყანის სახელია სოფ. ჭველიერში. „ვარდან დადიანს ეკუთვნოდა ციხე Квеши ანუ ყვეში. История и восхваления венценосцев. 1954 წ. გვ. 48, ყვეში ანუ ყვეშის ციხე მდებარეობს საბარათიანოს ცენტრ ბოლნისში, კლდეზეა გაშენებული და კლდეზევეა ამოჭრილი პატარა სამლოცველო
**ყვეჩა** — ტეხვა
**ყვეება** — ხის ჩაქუჩი, ხვედი—მეგრულად „კვეკვა"
**ყვეზნი** — ძვრება
**ყვეინაყ** — მშიშარა და მუდრეგი ახალგაზრდა

**ყვეთნი** — ყინვიანი ამინდი უცბად თბება

**ყვედრეეშ** — სოფელი და ადგილი ლენტეხში ცაგერის ახლო ტერიტორიაზე. „ყვედრეში არის და ბოლო ნაშკაშური. ჭყონდიდელ ცაგერელ გაბრიელის განჩინების წიგნი. გვ. 73, ს. კაკაბაძე, დას. საქართველო

**ყვეფაი** — ფერდამკარგველი

**ყველა** — გაყოფა, მოცილება

**ყვენყ** — რბილი, მუხლებმოსხლეტილი

**ყვეფა** — ძრობა, თმის გაძრობა, გაპუტვა, გახუნება

**ყვეზა** — თავის დაძვრენა, ყულფიდან თავის დახსნა

**ყველფ** — ღველფი, გაჩაღებული ცეცხლი, ნაღვერდლიანი ნაცარი

**ყვეფნი** — იპუტება, იძრობა, ხუნდება

**ყვიჯ** — ყვიჯს — დაბალი და სქელკისერა შეუპოვრად მიდის

**ყვილ** — ცალუღელი

**ყვირბევილ** — წმინდა ხორბლის კარგად გამომცხვარ პურს ჰქვია, „პეტრეს ციხის დასავლეთ დის ყვერბილის ხევი, ვ. ბაგრატიონი, გვ. 124“. „და მოისწრაფა აბრაამ კარვად სარრას მიმართ, და ჰრქვა მას — ისწრაფე და შესვარე სამი საწყაული სამინდიო, და ჰქმენ ყვერბელებად“ (შექმნათა 18,6)

**ყვიჯ ლიგნე** — ყველაფრის დაფიცება

**ყვიქე** — ფილტვი

**ყვიბ** — აქა-იქ ჩანს, ოდნავ ჩანს

**ყვირი ნაყარ** — ნათესაობა

**ყვირ** — ლეჩაქის, თავსაფრის კუთხეს ჰქვია

**ყვიიმბლეევი** — მოკრეტინო კაცი ნელა დაიარება

**ყვიმბრ** — მრგვალი ხელსაკით

**ყვილ** — ცალს ჰქვია

**ყვიჩ** — მამალი



**ყვიბლაად** — პატარა ქვევრი

**ყვიყვ** — ჩიყვი

**ყვიინი** — ბალისა და ქლიავის ფისი

**ყვინჯ** — კორძი ხის ტანზე

**ყვიჯი** — დაბალი და მსხვილი

**ყვითელ** —ყვითელი

**ყვიინყვლეევი** — სქელი სითხე ნელა მოძრაობს

**ყვიც** — ყვიიცი — ცხელ წვენს ქონის ყვითელი ბუშტუკები უციმციმებს ყვითლად

**ყვირიაპ** — დიდი და ფართო ჭურჭელი

**ყვრიინთ** — ძილი ერევა

**ყვრიინთ** — გადახრა

**ყვრივ** — გაუგებარი

**ყია** — „გაკვირვების შეძახილი წამოაწვა ყიაში“, ლ. გოთუა, „გმირთა ვარამი“ — ყელი, ჩაყოფა ბავშვის ენაზე — ყიამყრალი — ბილწმოუბარი. ყიას ხონხე — ყელს ღადრავს

**ყიბ** — ყრუ დარტყმის ხმა

**ყიბ ყაბ** — ამბების დარხევა, გავრცელება

**ყიზ-ყიიზი** — სხვის ჭკუაზე დაყანყალებს

**ყიდა** — ყიდვა (ბავშვის ენაზე)

**ყილ** — ცალყვერა ხარი

**ყიმა** — დახრჩობა

**ყინცილ** — ღორის ქონი

**ყინცლაარ** — ქონგარეული მჭადები

**ყირიინყუ** — კრეტინი კაცი

**ყირ** — სიცილი, ხარხარი

**ყირდ ხესპი** — სიცილით ფიჩინდება

**ყირმოოჭ** — წყლით ხრჩობა

**ყირყიტ** — ბევრ ხანს ადგილზე ცდა, „უშნოდ რას მაყირყიტებ“ — „ჩაძირული თოლიადან“

**ყირი** — ყურუ — კრეტინის ლაპარაკი

**ყირვააშტ** — ფრინველის სახელია, გრძელკისერა შავი ფრინველი

**ყირააფსუ** — უშნო მაღალი, გამხდარი კაცი

**ყირაანჭუ** — მაღალი, გამხდარი, გრძელკისერა კაცი. „ყირანჭა“ (ფშ) საჭმლის ჩასასვლელი მილი ყელში. ა. ღლონტი

**ყისგლაი** — ტყუილების მთქმელი, ყელში ნერწყვის მყლაპავი, ვითომდა მოწონების გამო

**ყიტ-ყიტ** — სითხით არა სავსე ჭურჭლის შენჯღრევით გამოწვეული ბგერა

**ყიტტაა** — არ მოწონებისა და გაკვირვების გამომხატველი სიტყვა

**ყიფუ** — გუგული

**ყიყილაი** — დიდმუცელა პატარა კაცს ან ბავშვს ჰქვია

**ყიყი** — მუცელა ბავშვი

**ყიიყეევი** — პირის ღებინების დროს ბოყინებს. ახალი მამალი საცდელად ყივის

**ყიშტინე** — ძლიერ თეთრად ჩანს

**ყიც ი ბრიც** — ყიც ი ბრიც ფუშტე — სული და ცნობა

**ყიჭ** — აზრთა უწესრიგო შეცილება, ქალთა და ბავშვთა ჩხუბი

**ყიჭინ** — წვრილმან ჩხუბს ჰქვია. „დიდი ყიჭინის შემდეგ პორფირი გამოეთხოვა ეკვირინეს და გავიდა ოჯახიდან“, „ქამუშაძის გაჭირვება“

**ყიჭ-ყიჭი** — რეგვენი, კრეტინი იცინის

**ყლავ** — ცუდი ყმაწვილი

**ყლაპიაი** — მაღალი პირისახის კაცი

**ყლაპუნე** — რაიმე საქმეს ჩქარობს, ჭამას ჩქარობს უქნარა და დოყლაპია

**ყლიპ-ყლიპ** — ფართო და სწრაფი სიარული დოყლაპია კაცისა

**ყლიპაი** — მაღალი, უშნო ახალგაზრდა

**ყლიფაი** — თეთრი, მსუქანი, მოზრდილი ახალგაზრდა

**ყლიპინე** — ძაღლი ნერწყვის გამოყოფით და პირის მოძრაობის აყოლებით უყურებს მჭამელს. უმუშევარი უცდის სხვისი ოფლით ნაჭირნახულევს

**ყლაპუნაი** — მშიერი ძაღლი გამოხატავს საჭმლის ნდომას

**ყნავ** — მათხოვარი, უპატრონო ბიჭი

**ყოზურ** — უცხვირპირო

**ყოოზაშ** — ადგილის სახელია ჭველიერში

**ყოთავი** — ქალი განაზებულად კვნესის, კრუხი წიწილებს ეხმიანება

**ყოორ** — კარი

**ყორილდაშ** — „ქვევნიფხეველი მივიდა ყორს თვით გიორგი (გიორგი VI, ბაგრატ V-ის ძე) მეფე, შემოვიდა გზასა აჩაბეთისასა, დაიწყო ტყვევნა და აოხრება დვალების, ხოლო გირშელ“

**ყორუუნთუ** — დიდი ტანის მოკრეტინო კაცი

**ყოოყი** — ბოოჭი — რბილი, ზარმაცი კაცი, პატარა კრეტინი

**ყოორ ლგგააგს** — კარს და ზღურბლს გარეთ

**ყოყლოჩ** — ამაყობს სულელურად

**ყოყლოოჩ** — ძლიერ თეთრი ქაფი, თეთრი ბუშტუკებით — აქედან ქართული ყოყლოჩინა

**ყოყავი** — პატარა ბავშვი ბევრი სიარულით გადაღლილი ძლივს დაიარება

**ყოზურ დაავ** — ცუდტუჩებიანი კრეტინი

**ყრანყა** — წაქცევა, პატარა, გაბერილი ბავშვის, გოჭის დაწოლა

**ყრამ** — ყრამდ — გემოს აუღებლად გადაკვრა

**ყრიმაი** — მაღალი კაცი
**ყროჭინე** — ბავშვი ზედმეტი სიხარულის გამო იცინის და ხტუნავს
**ყროშდა** — გადაბრუნება, არა ღრძობა, არამედ დაჭიმულობა
**ყროშდავი** — ზარმაცი ქალი ინაზება და კვნესის
**ყუა** — ნაჯახის ყუა, დაშნის ყუა
**ყუუბა** — გაჩირა
**ყუბა** — კაცის სახელი ყოფილა ლაშხეთში, ახლა არაა ხმარებაში
**ყუბრინჩ** — დამპალი, გამშრალი კუნძი
**ყუგუ** — ძლიერ ყრუ ადამიანი
**ყუუდი** — უქარო ამინდი. „და იყო დაყუდება დიდი“, „და შერისხნა ქარსა მას ღელვასა წყალთასა, და დაჰსცხრეს, და იყო დაყუდება დიდი“
**ყულე** — ვამბობ, ვყოფ
**ყუვდ ხაკჩე** — ყუაზე აყენებს
**ყუული** — ყვირის, ბღავის. საყულია სოფელია ქვ. იმერეთში. ასეთი სახით სახელები, ადგილებს ჰქვია ჩოლურში — „ლაღული“ -- ბულეშში
**ყურფლავი** — შემთბარ ამინდზე თოვლი ფეხქვეშ ხმაურობს
**ყურ** — წევს
**ყუნტაი** — ცხვირკაუჭა
**ყურყვლავი** — ტკივილის გამო ნელა კვნესის, ძილში ტკივილის გამო კვნესის
**ყურშაი** — ჭრელ ძაღლს ჰქვია
**ყურმანჯ** — ყრუ
**ყურიაპ** — დიდი მილი, დიდპირიანი ღრუ რამ. „ყვირაპი (იმერ.) მაღალი, უშნო, ბნელი შენობა“
**ყურჭლავი** — მუცელი ხმიანობს
**ყურყუტი** — იძულებით უცდის, ადგილზე რჩება, ბორგავს. ნახ. „ყურყუტის ფონი“
**ყურყუტი** — ტკბილად ცალკე ვინმესთან საუბრობს, მამალი დედალს ეფერება
**ყუყუშვ** — დაცუცქებულად, ნახ. ქუქუშკ. „ყოყდა — მუჴლთა აშვერით ჯდომა“ (საბა)
**ყუყვჟი ხასგვრე** — ყუყვ — (ლენ. კ.) აღარიბებს, ანადგურებს, აცუცქებს. „ყუყვზე მიყვანილი“, ჟურნ. „ცისკარი“ № 1, 1978 წ. გვ. 157
**ყუყვ** — ლეკ. ენაზე — მამაკაცის სასქესო ორგანო
**ყუყუშ** — ჩაცუცქება. „შორს ქვემოთ, ძლივს ჩანდა გომბეშოსავით ყუყად მჯდარი გლახაკი“, „გმირთა ვარამი“, ლ. გოთუა
**ყუყურიილ** — ახლად გაშლილი კვირტი
**ყუყუ** — შუშუ, განებივრება
**ყუშდიდ** — მყუდროდ
**ყუჩუუდიდ** — ჩუმად და დაწყნარებულად
**ყუჩი** — მარცვლის ნერგის ღივი
**ყუჩე** — ტეხავს
**ყუჭ** — **ყუუჭიხ** — ჩუმად რაღაცა უხარიათ და იცინიან
**ყჷგნა** — ძლიერ გაცივება
**ყუჯ-ყუჯ** — დიდთავას სიარული, ჩუმჩუმად მოქმედება
**ყჷჷთე** — კარგი ფერის ჩანს გამომცხვარი პური, ძლიერ თეთრი ჩანს
**ყროშდავი** — კვნესის
ყროჭინე — **ყჷლაი** — მთქმელი
**ყჷლი** — მამალი ყელში დაჩხერილი მღერად ბგერას გამოსცემს
**ყჷლშგი** — დაუკითხავად დაიარება სახლის კუთხე-კუთხე
**ყჷლე** — ამბობს
**ყჷჷმი** — უწვიმო ამინდი
**ყჷჷმი** — **სჷჷმი** — წვიმისაგან საფარი
**ყჷმბრიელაი** — თავის ქალა
**ყჷჷნჭა** — მცირე უთანხმოება
**ყჷნჭიან** — მომყირჭებელი



**ყჷრჭნი** — უადგილოდ იცინის გრძელკისერა ადამიანი
**ყჷრყჷნს** — პატარა დიდმუცელას მსვლელობა
**ყჷრ** — მართება, ძლიერი სიცილი
**ყჷრყლავი** — ცუდად მეტყველებს
**ყჷრჯა** — გაჯანჯლება, საჭირო რაიმეს ვერ შოვნა, გაუმართებლობა
**ყჷრჯი** — გაჯიუტება, განავსება
**ყჷრჯაი** — ჯანიანი ცხენი ან ჯორი
**ყჷრჩლა** — შეწვის დროს ზედმეტი სიცხის გამო გარეგანად შეხანხვლა, რომ შიგნით არ იყოს შემწვარი
**ყჷრთნაალა** — სხვისი ტირილის აყოლა, შესმიანება, კუბოსთან ვიშ-ვიში
**ყჷრააფა** — მაღალი, გაუვებარი კაცი
**ყჷფნა** — ძლიერ შეძცივნება
**ყჷრყლავი** — მიკრეტინო კაცი ლაპარაკობს
**ყჷყრიინჯ** — ხორხი
**ყჷყჷ** — ქონი, „იაში ყჷყჟი ხააგ“ — ხელ ყველს ჭამს
**ყჷჩე** — წყვეტს
**ყჷჷჩე** — გამომცხვარი პური ან მჭადი კარგ ფერზე ჩანს

# შ

**შა** — ბოლოსართი, კუთვნილების გამომხატველი. „გიოშა“, „გოჩშა“
**შავრეშიაან** — გვარია ჩოლურში — მოსულნი არიან აფხაზეთის სვანეთიდან. აფხაზეთში იყო გვარი შავრეშიძე. ასეთი გვარი სამხრეთ საქართველოშიც იყო. „სამცხეს აღმოსავლეთით ესაზღვრება შარვაშეთის მთები“, ვ. ბატონიშვილი, საქ. გეოგრაფია, გვ. 215, 1904 წ.
**შავუ ხაშიდახ** — Schauer (გერმ.) — საშინელება
**შავრახ** — მაღალი, უხეში, უსირცხვილო ქალი
**შავორგილ** — ვაი მტერს
**შაირა** — ურთხელის სახელია, იცის ფითრიც, შამიტის ხე, რაც ხველების წამალია.
**შალაფ** — Scheit (ინგ.) — ნაჭერი, ხეს ხვრეტენ „შალაფი“ — ფიცრის სახვრეტი დ. მშვენიერაძე გვ. 118.
**შალი** — კაცის სახელი არის
**შალ** — შალი, ქსოვილი Schal — ყელსახვევი (გერმ.)
**შალიაანი** — ზემო სვანეთში სოფ. კალაში სალოცავი და ხატი
**შაკიკ** — Sakiki შუმერულად თავის ტკივილი, ქართ. მედ. ისტორია მ. შენგელაია
**სობას** — ჩუ შაალი — ქვევითობას
**შშალ** — სავით, მიშგვაშშაალ — ჩემსავით
**შალტამ** — მაღალი სხვადასხვა ჯიშის ბალახი. „სულგამწარებული ყმაწვილი სადღაც ჟალტამში იპოვნა. „შალტამი“ (კურ. ფშავ.) — მაღალი ბალახი შამბი. ა. ღლონტი.
**შამრე** — ჟონავს ნახ. ხოლჟოვე.
**შამ** — მსხვილად დაფქული სიმინდის ღომი шам, шамат.
**შამანდელაი** — რბილი ცუდი არაყი.
**შაამუნე** — ყვირის პირის ფართო გაღებით.
**შამფირ** — შამფური.
**შამა** — ფართო ხახა.
**შამბილიკააი** — ულუმბო ბ. ლექსიკონი გვ. 168 საკმაზი ბოსტნეული.
**შანთ** — „შანთი ეწოდება გაცეცხლებულ-

„სა რკინასა" — საბა. გახურებული რკინის ნაჭერი, ძველებური სამართლის იარაღი. რკინის ნაჭერი — გაშანთული შანთ ეს სიტყვები სვანურიდანაა შემოსული ქართულში.

**შამარერა** — სვანური სიმღერა, მზის საგალობელი. მზე — შამაშ, ბაბილონური ღმერთი და მზის საგალობელი.

**შან** — შანის მიგება რომელიმესადმი, რომ ცუდი საქმე მოუვიდეს და მერე მას სხვა მტრულად ეუბნებოდეს ახიაო შენზე. შანა — ხატზე შებმული შესაწირავი ფული ან რაიმე ნივთი ვ. ბარნოვი.

— შანა წიგნი „ნდობის სიგელი" ისტ. დოკუმ. შა ნა ლიგემ — ნიშნის მიგება „ნუ გვიგებ ნიშნსა" გან. ლექს. ტ. 4. გვ. 150.

**შაანი** — იგივეა, რაც იანი მისიანი, ჩემიანი. „მეერბე იეხვე იაანი". „ამჯი ჯიხაალდეს მიშგვა შაანიდ" — ასე იცოდე ჩემს მხრივაც.

**შანგოორი — შანგვლი** — შეუპოვრად უხეშად ლაპარაკობს ქალი.

**შაორგვილ** — შავი მტერს.

**შტეხნი** — დაილევა.

**შტექვ** — თივის კედელი შტაქუნი.

**შტეკვ** — სლოკინებს.

**შტერ** — შტერი, ჩაშტერება, ლიშტერავე, — გაშტერებული. Starren — შარვაშეთის მთები აფხაზეთში. შარვაშეთის მთები სამცხის აღმოსავლეთი საზღვარი.

**შარი** — ტერიტორია ზემო ლაშხეთში, შარილარს ოსები უწოდებენ. სვანებს — შაროელები — შარომატები? იხ. ივ. ჯავახიშვილის „შარომატალი" ენათმეცნიერება.

**შაარდი** — რბილიაშაარდე — არბილებს, ამშვიდებს.

**შარტამ** — უხეში ბალახ-ბულახი — შამბნარი „შალდამი შამბი" ე. ნ. სიმონადან.

**შარვა** — გახსნილება, სახსნილოს მიღება მარხულობის შემდეგ.

**შარნ** — „შანა (ფ. მოს.) ყელზე შებმული შენალოცი საგანი".

**შაარუნ** — ჭურჭლის გაწმენდვა ქონისაგან.

**შართთქვინ** — სქელი შალი ან ნაბადი „ცხედარი მედგა ოქროსა, რომელსა ზედა დაგებულ იყო ძვირფასისა შათქუნები" (საბა). „მამათა ცხოვრება".

**შარშამეთჟი** — მშრალზე.

**შაფაათ** — პატარა და თხელი პური — — „შაფათხელი კმიადი ნაცარში მცხვარი" (საბათი).

**შაშხვ** — უცებ დადუმება კრინტი რომ არ ამოაღებინო „შაშვნს ხარტყუნე".

**შააშვა** — დანთება (ბ. ენაზე.)

**შაშშარ** — ჭინკები.

**შაშარ** — ძლიერ დამარილებული.

**შაშვ** — უტიფარი, გაიძვერა ქალი, გოგო.

**შახან** — კაცის სახელია, ძველებური. ახლა არ იხმარება.

**შახვშა** — მოსახლე ყოფილა ქვ. ჭველიერში. ეხლა მათ ადგილზე ზურაბიანია. ეს სახელი უნდა იყოს კაცის სახელიდან — შახუ.

**შახუ** — მამაკაცს ძველებური სახელი.

**შბოთე** — შფოთავს ძილში.

**შგააჳე** — მოზრდილი ბიჭი ფართოდ დაღებული პირით ხმამაღლა ტირის.

**შგაავა** — დაწევა, დათევა „უშგაავას ხაშგაავე".

**შგენა** — მცირედის ჭმევა „დეესმა ხოშგნა" არაფერი უჭამია. პირველი მოსავლის ჭამა ბალახ მგმყიიროოლის ჩარევით.

**შგედ** — სოფელია ლაშხეთში, ლაშგედა სოფელია ლეჩხუმში. ეს ნიშნავს საჩრდილოს, არა სამზიანოს. მას ჰქვია ლენთვეი და ლემშგედ. სოფ. ფანაგაში არის ძველი ეკლესიის ნანგრევები, რომელსაც შგედს უწოდებენ. აქ ახლაც ლოცულობენ ახალი მოსახლეები. როგორც ჩანს ძველად ამ ტერიტორიაზე იყო სოფელი შგედი. „დადიანმა დაატყვევა ლევანი და შკეთის ციხეში დაამწყვდია". საქ. ისტ. ი. ჯავახიშვილი. გვ. 169.

**შგედა** — კადრება.

**შგერობ** — ნაყარობა სკისა.

**შგეერი** — ანუ იგივე შგოორი „იელი" მელიქაური ბ. ლექსიკონი. გვ. 49.

**შგვირ** — სირცხვილი.

**შგვირ უშგვრი** — სტუმარი და სირცხვილ-ნამუსი.

**შგვირ ულშგუურა** — სირცხვლის არარად ჩაგდება, უსირცხვილო.

**შგვიბ** — რკო, მუხის ნაყოფი — არაა სწორი, აჭარულის მიხედვით მუხისათვის განმარტება რკო, რაც ნაყოფია მუხისა და არა მუხა. ბ. ლექსიკონი, გვ. 52.

**შგირა** — კვდომა, გახდომა.

**შგივაარ** — ბრუტიანი, ელამი ორივე თვალით.

**შგომლაი** — მთხოვნელი, პირუტყვი ბღავილით საჭმლის მთხოვნელი.

**შგოორე** — იელი.

**შგობ** — საშუალო ხშირ ტყეს ეწოდება შგობარ ხარ".

**შგჷბე** — აძრობს.

**შგუურაალ** — სირცხვილეული.

**შგჷჷნიილ** — ჩიტის სახელია.

**შგჷჷლი** — პირუტყვი ჩახლეჩილი ხმით ბღავის.

**შგეელაი** — სუსტი ხმით მფსტვენი ხარი.

**შდომ** — მუწუკების მცირე და ერთიანად გამოყრას ჰქვია.

**შდააშდარავიილ** — (ლ. კ.) მარტოდმარტო, ჩოლურულად შტააშვეშტავარიილ. ლენ. კილოზე — იშტაშვ.

**შებდენ** — მთლიანი და უსახო რამ.

**შედა** — შველა.

**შედმაკვედ** — ჭურჭლეული.

**შედ** — ჭურჭელი. „მტკვრის სამხრეთით თრიალეთსა და მანგლისს ევს იყო სოფელი შედარი". ივ. ჯავახიშვილი. საქ. ისტ. ტ. II. გვ. 36—37.

**შედმაკვედ** — ჭურჭლეული.

**შეკრე** — ბლუკუნობს.

**შელნი** — მუცელზედ სკდება.

**შედარ** — ჭურჭელი.

**შელდ** — სათვალავი „შელდისა ხაყა". სათვალავში ყავს, ლადელი შელდ ოხჯად.

**შემჷრდაან** — „კაპეიკი შემგრდაანმაა ხოვდა".

**შენობ** — მსხმოიარობა.

**შერს ხაარ** — მოწყინდა, მობეზრდა.

**შეჳრა** — ლესვა, მრავალგან შერევა schere მაკრატელი.

**შერინ** — ჯერ

**შეშ** — შეშება, გაშეშება, შეშასავით გამაგრება.

**შემჷნდილ** — პატიება.

**შეხჭნილ** — მუნწი, ხელმომჭირნე.

**შერჷნ — კჷრჷ** — აბდა-უბდა.

შვან — swan — გედი (ინგ.).

**შვან** — სვანეთი, სვანები თავის თავს შვანარს უწოდებენ, ხოლო ქართველები და სხვა ხალხები სვანებს სონებს, მისიმილინებს, მოსვანიკებს,

მოშენებს, სვანური მოდგმისანი არიან ხალხები იგივე პალდები მარგები, კასკეპი, წანარნი ანუ ცანარნი სუსები. schwanen (გერმანულად) გედები. schwan გედი, გედების ქვეყანა?

სიუნიელები და სხვ. ოსები სვანებს უწოდებენ შარილარს. სვანეთის ერთ ტერიტორიას შარი ჰქვია ძველი ნასახლარებით „სუანია (სვრია) „სუმარია ან სოვანია“. გეორგ. ტ. 4. ნაკვ. II. გვ. 396. „აბაზგების მეზობლად არიან სანიგები“ (სვანიგები), რომელთა ქვეყანაში მდებარეობს სებასტოპოლისი, მაშასადამე სეპისტოპოლისი ცხუმი აბაზგების ტერიტორიაზე არ ყოფილა...“

გეორგ. ტ. V. ნაკ. 2.

„აფხაზეთში ჰენიოხების ოთხი დიდი კავშირი არსებულა, ჰენიოხებში ჩრდილოეთ კოლხეთში მოსახლე სვანური მოსახლეობა უნდა მივიჩნიოთ“ გვ. 481. საქ. ისტორია. ნარკვ. ტ. I. ახალი წელთაღრიცხვის 58 წ. ტაციტუსის თქმით, რომაელთადმი მეგობრულად განწყობილი ჰენიოხები, თავს დასხმიან სომხეთს და ამით დახმარება აღმოუჩენია რომის სარდალს კორბულონასათვის. ხელნაწერშია Insochi მას ჰენიოხად ასწორებს ზოგიერთი მკვლევარი, ზოგიც არჩევს იგი Moschin სახით წაიკითხოს“. საქ. ისტ. ნარკ. ტ. I, გვ. 541.

„სანიგები — ტომი დასავლეთ საქართველოში“ მათ ქვეყანაში სებატოპოლი (სოხუმი“ სანიტები, სანნთების ტომი“) ს. ყაუხჩიშვილი გეოგრ. ტ. 4. ნაკვ. 2. გვ. 391.

„მისიმიანების მხარეებში მდებარეობს ფუსტა“. გეორგ. გვ. 344. თითბრის სახელები ევროპულ ენებში მოსსვნეანუ მოსსინიკის ტომის სახელისაგან არის წარმომდგარი. ივ. ჯავახიშვილი. ქართ. ერის ისტორია. გვ. 25.

მოსსინები ქონგურები კოშკები — გეორ. გვ. 321. ქართველთა ლაშქარი არაბებს დაეწია ჭოროხის ნაპირზე, სავანეს და სულერთიან ამოწყვიტეს“. ვ. ბატ. გვ. 233. Перевал Сари т. с. сванский ჩრდილოეთ კავკასიაში. კოლხიდის ერს მოსინიკებს ასეთი სახელი დაერქვათ მათი კოშკებისაგან, რომლებსაც ერქვათ მოსინი Mosyni სანა — ნიშნავს აღშენებულს (საბათი) მოშენე ანუ მოსენაკე. ვ. ბაგრატიონი საქ. გეოგრაფია. გვ. 201. სივინეთი, სადაც გავრცელებული იყო სივინური ენა. მოსე ხორენელით სივინეთი მდებარეობდა სომხური ენის საზღვარზე. გ. მერჩულე გვ. 499. ეგვიპტეში იყო ქალაქი სევენიტა Тураев ист. стр. 19. ქსნის საერისთაოს სონსკის ქვეყანა ერქვა. გ. სააკაძის დროს კიდევ. „თავადი სონსკისა“, ასე ემახის რუსეთის ელჩი ტატიშჩევი ქსნის ერისთავს. ანტონოვსკაია „დიდი მოურავი“. მთის რაჭაში დამკვიდრებული ძველი ქართული ტომები იმ დროისათვის მოწინავე კულტურის სიმაღლეზე იდგნენ. მდინარე რიონის ზემო წელი ქართული მეტალურგიის ერთ-ერთ უძველეს ფრიად მნიშვნელოვან კერას წარმოადგენს. იქ მიაკვლიეს ძველ მაღაროებს, საიდანაც დაახლოებით ანგარიშით რამოდენიმე ასი ათასი ტონა მადანი მოუპოვებიათ. რაჭაში ცნობილია შემდეგი საბადოები — ლუხუნის, საკაურის და მუშუანის, ბუბის წყალის დომბას. მთის რაჭაში იყო სვანთა სოფლები: ბრილი, თევრეში, შოდა, ჩუეში, ბუბა და სხვა. დღეს მხოლოდ ნანგრევებს წარმოადგენენ. გაზ. „კომ. დროშა“ № 69 10 ივ. 1965 წ. მეფე დავით ნარინი გელათის მონასტრისათვის ბოძებულ სიგელში იხსენიებს „სასვანო გადასახადს, რომლიდანაც მან გაანთავისუფლა მონასტრისათვის შეწირული სოფლის გლეხები გადასახადისაგან. ვ. ჩაკვეტაძე. ქუთაისის ისტორიიდან. გვ. 240.

სვიდას მიხედვით, მისიანე კუთხე იყო დასავლეთ საქართველოში, სვანეთის საზღვარზე და იგი იხსენიება აგათია სქოლასტიკოსის ისტორიაშიც. მისიმიანები წარმოადგენენ სვანურ ტომს“. გეორგიკა. ტ. 4. ნაკვ. 2. გვ. 320.

მისიმონი მხარეა ლაზეთში მისიმიანთა ქვეყანაზე. 381 გეორგ. ტ. 4. ნაკ. 2. მოსსვინიკები, მოსინიკები, მოსსვენები — იაფეტის მოდგმისანი არიან. გვ. 381. გეორ. ტ. 4. ნ. 2. რკინის ციხე იყო მისიმიელთა ქვეყანაში“. გვ. 389. ტ. 4. ნ. 2. სვანეთმა ქრისტიანობა მიიღო ანდრია მოციქულის დროს. „ალბანელების ჩრდილოეთ-აღმოსავლეთით პტოლომეტს მოხსენებული ჰყავს სანარები — „წანარები?“ ექვ. თაყაიშვილი, გვ. 26, ძვ. საქართველო. VII საუკუნის სომეხი გეოგრაფი სარმატიაში მოსახელე ტომთა შორის ასახელებს წანარებს“. გვ. 460. გ. მელიქიშვილი. „საქ. ისტორიის ნარკვევები“, ტ. 1.

„კოლხიდა 134 წ. არარიანის დროს დასახლებული ყოფილა შემდეგი თემებით: ლაზებით, აფსილებით, ავასგებით და სანიგებით ან უკეთ სვანებით“. ექვ. თაყაიშვილი, ძვ. საქართველო. გვ. 16.

„სვანებით დასახლებული ტერიტორია თანდათან ცარიელდებოდა უხეში ასიმილაციის გამო, რასაც მოწმობს მატიანის ცნობა“. იგივე ქორონიკონი. აქ წერილს ქორონიკონს მისწუდების დიდის ბაგრატისაგან სვანთ მოწყვეტასა და თურქთაგან სამცხის მორბევასა გვ. 6. „ვახუშტი საქართველოს ცხოვრება“. 1660-70 წლებში კი ქვემო რაჭაში ყოფილა სვანური მოსახლეობის ნიშნები. ქაიხოსრო იაშვილი ნიკორწმინდის მონასტრისადმი შეწირულ სიგელში იხსენიებს სვანები „სვანი ძაღლუა და ძოჩოლა ექვ. თაყაიშვილი, გვ. 74. „ტრაპეზუნტის აღმოსავლეთით ან ტრაპეზუნტის რაიონში სახლობდა მოსინიკები“. გ. მელიქიშვილი. საქ. ისტორიის ნარკვევები. ტ. I. გვ. 401. „კერასუნტის დასავლეთით ბერძნები რვა დღის განმავლობაში მიდიოდნენ მოსინიკების ორი დიდი ერთმანეთისადმი მტრულად განწყობილი გაერთიანების ტერიტორიაზე“. გ. მელიქიშვილი. საქ. ისტ. ნარკვ. ტ. I. გვ. 460.

**შვათ** — სალესი ბრტყელი ქვა, ლაქირშასაც უწოდებენ. სელის ნაქსოვის ე. ი. დასაბეგვი. „ქ. შვანი მაკლენბურგის მიდამოები“. საქ. ისტ. ნარკვევები. ტ. II. გვ. 857.

**შვარ-შვარ** — ამოხვნეშა-ამოკვნესა.

**შვარ-კვაც** — ხვნეშა, კვნესა.

**შვარა** — გალიზიანება, შვარ-შვარ.

**შვაალტა** — უხეში თლა, ფართო ნაფოტების დაყრევინებით.

**შვეთ** — შოთი გაბრტყელებული.

**შველა ჩომ** — მოგვასვენე.

**შველლ** — ყველამოყვანილი ნაწველი.

**შველი ფერიშ** — სველის ფერი.

**შვერშ** — მსხვილად დაფქვილი, მსხვილი სილა.

**შვეპ** — ნაჭამი ღორი ქსუობს. Schopbon სუფთა ჰაერით სუნთქვა (გერმ.).

**შველტ** — ძროხის ან ხარის ტყავის გადაბმული ორი საქალამნე, ტყავი „აწ საწირავადვე მისცემდით თუი-

თო შოლტსა“. ივ. ჯავახიშვილი. საქ. ისტორია. ტ. III. გვ. 479.

**შვიდაი** — ავი ქალი.

**შვიმიშ** — „მაი შვიმი ხალხ მოდ არი“. — ტომი

**შვიშ** — შვიმ მამ ხარ. —ხმა шум.

**შვინ ი ქვინ** — სული და სახე.

**შვინიშ** — ნამუსის.

**შვინთაი** — მრჩოლავი ძროხა, ცუდი სახის ქალი.

**შვლი** — შეუპოვარი, უდიერი, „რა სიავე, რა სირეგვნე, „რა შლუობა, რა შმაგობა“. ვ. ტ. „შლუ — ჭკუა ნაკლები“. (საბა). ვახტანგ VI-ით „შლუ შუბლსა და საფეთქელზე რომ თმა აკლდეს“. „შლუ (გურ.) მოურიდებელი, უზრდელი“. ა. ღლონტი. იმას ჰქვან, ვითამც როგორც თმა ისე ჭკუა აკლიაო. „ორივენი უბრალონი მისქინნი ყვნეს და დარჩეს ვითა შლუნი“. (ვისრამიანი).

**შვლითაი** — მაღალი და თხელ-თხელი ღორი.

**შვლიპაი** — დიდი და ცუდსახიანი.

**შვლაპუნე** — უშნო სახიანი ხმაურობს.

**შვლითს** — უხეშად, შეუპოვრად

**შვლიპ — შვლაპ** — ჭანჭრობში სიარულის ხმა.

**შვნეეფე** — ხშირად სუნთქავს, ქლოშინებს. schuffeln — ყნოსვა (გერ.). schnupfen სურდო (გერ.).

**შვინთაი** — მარქენალი.

**ში** — ჩაჩნურად შიი. რუსულად ში ши ხელი. schi თხილამური გერმანულად.

**შიდჳჳნ** — ეყარა, შეიძლებოდა.

**შიბერ** — ზომის ერთეულია, ხელის ბერა.

**ში ხოოზ** — ყურადღებას აქცევს.

**შიბაქ** — ბავშვისათვის აკვანში საშარდავი საშუალება.

**შიგელ** — დაწნული ჭურჭელი ყველის დასაწური და გასახმობი. ნახ. აბარ.

**შიგლაი** — ყველის ქურდი.

**შიდ** — თან, ყრია, უფლება არის ჭამის თუ მოქმედების.

**შიე ლიჭმინე** — აგებული კედლის ხელის მოყოლება, ნახევრად შელესვა.

**შივერ** — ყანის სახელია სოფ. ჭველიერში.

**შიდა** — 2. დაყრა, ყრიდა

**შითქ — შათქ** — მირტყმა-მორტყმა. მშრალი დარტყმები ცივი იარაღით.

**შიკ — შიკ** — ბლუკუნი.

**შილ** — მუცელში გამპობი დარტყმა.

**შიე გჳიგვ** — ხელის გული.

**შიმორ** — რქის შიდა ნაწილი პატარა თოთო რქა.

**შიმახვირ** — დიდი სქელი მჭადი „შემახური სანთლის ბეგრის საზომი ერთეული“. ისტ. დოკ. გვ. 21. „ერთი შამახური სანთელი დაგვიც“ გარიგების წიგნი გრიგოლ კათალიკოზისა გვ. 105. დას. საქ. საეკ. საბუთები. წ. I.

**შინშხალ** — კლდიდან ჩამოვარდნილი ხე წვრილ ნაფოტებად იფანტება. მას ჰქვია. „შინშხალი (ლეჩხ.) წყლის შხეფები“ ა. ღლონტი.

**შჳნიშინდ შინდ** — ხელდახელ

**შიირა** — დოლაბი, წისქვილის ქვა

**შირინკარა** — ზევიდან ზერელე მოქმედება.

**შის ხოჩდი** — იგდებს, იადვილებს, ხელს ყოფს, არ ეკითხება, თამამად ექცევა

**შიურ** — უხელო

**შის ხოხნე** — ხელს ართმევს

**შიყრა** — ხორცის ნაჭერი ხერხემლის აჭრით მიღებული.



**შიპ** — ფიცრის გადაბმისათვის ერთს ღარს უღებენ მეორეს ჭილს. „შიპიხის ნაჭდევი“ (ლეჩხ.).

**შიყ** — ზურგი.

**შიყ — ხასგეშ** — ზურგს აქცევს.

**შიშგილ** — ნიორის მსგავსი ბალახი გემოთი და სუნით. ადრე გაზაფხულზე მოდის, რევმატიზმის წამალი. „ღანძილი“ ბ. ლექსიკ. გვ. 168. „ღანძილი სომხურია. ქართ. ჯიშკალა ჰქვია“. (საბა).

**შიყ ჯორაი** — ზურგის ჯორა, ქედი.

„**შიშხათი** (გურ.) სიმკაცრით დაშინება“. ა. ღლონტი.

**შიშტხის** — მაშინათვე, შიშტხიარა.

**შიშხაჲ** — პირიქით წყრომა შიშკათიანი კახ. კილო.

**შიიშკაარა** — ნელი და სუსტი წვიმა.

**შიშტ** — უცბად.

**შიხარე ცააშ** — აღდგომის კვირის ხუთშაბათი.

**შიხ** — ნახშირი. „1965 წ. თავშესაფრები აიგება ქლუხორის უღელტეხილის სამხრეთის კალთებზე შიხრაში, სიონის წყალსაცავის ნაპირას“ გაზ. „საბჭოთა სვანეთი“. 1966. 8 იანვარი. შიხრა ქლუხურის სამხრეთ კალთაზე.

**შიხა** — წვა.

**შიხულდაანი** — ადგილის სახელია მუწდიში.

**შიხ გოგიან** — ძლიერი შავი.

**შიხი ფერიშ** — შავი.

**შიხუნდ** — ძლოკვი რუსულად. уж შესაძლებელია რუსული ეს სახელი მის მძინარობისაგან იყოს. მაშინ სვანურის მონათესავე გამოდის უჟ — ძილი.

**შკედ** — სოფელი ლაშხეთში.

**შკებნი** — ფერი ეღება ფერს კარგავს, ხდება, თმა ცვივა.

**შკუდა** — დახრჩობა.

**შკეფ** — რიტმულად ცემს, ფეთქვით სტკივა თავი.

**შკვიფ-შკვაფ** — ჯოხის მირტყმა-მორტყმის ხმა.

**შკვირა** — კვდომა.

**შკვემლაი** — მთხოვნელა პირუტყვი, რომელიც ბღავილით მოითხოვს თივას.

**შკერი-შგოორი** — მცენარეა.

**შკვაფალ** — კოპალი, დარტყმის შედეგად ამობურცული.

**შკვირ** — სირცხვილი.

**შკობ** — თხმელნარაყრილი ტყე, რიყეზე ქვიანი ტყე.

**შკჳჳლი** — ხმადაკარგული ჩახლეჩილი ბღავის, ყვირის.

**შკჳრფლავი** — უაზროდ ხმამაღლა ლაპარაკობს გაუგებარი ადამიანი „შკაფანი“ (ლეჩხ.) ქალის მოურიდებელი ხმამაღალი ლაპარაკი. ა. ღლონტი.

**შკჳჳნიილ** — პატარა სუსტი ჩიტი, იგივე შგჳჳნიილ.

**შლააკვა** — სქელი და ცუდი ნაქსოვი.

**შლამუნე** — დიდი უშნო კაცი ქლოშინებს.

**შლაგიაია** — მაღალი და დიდი უხეში ადამიანი.

**შლიგ** — გადაგდება რაიმესი შამბნარში, ტყეში დარტყმა. schlag.

**შმათუნე** — მაღალი უხეში კაცი საქმიანობს.

**შმიდაი** — ზედმეტად გრძელი.

**შმოთ** — ცუდი და უცაბედი ამინდი, შმოთი (ლეჩ. კ.)

**შოთი შოთი** — ასე უეუბნებიან აკვანში ჩაწოლის დროს ჩვილ ბავშვს.

**შომა** — როდის, მოსვენება.

**შომრიას** — ოდესღაც, როდესაც.

**შომად** — სანამდი.

**შომღ** — სანამდიც.

**შომდვააი** — სანამდისაც.

**შომააშიშ** — როდინდელი.

**შომდი** — სანამდეც.

**შომასი** — როდესაც.

**შობ-შობ-ქრისტეშ-შობა** — ქრისტეს-შობა.

**შომრიას-შონ** — ხსენება, ლაპარაკის ჩამოგდება რაიმეზე ან ვინმეზე.

**შონმაშორობელ** — ხსენება, სახსენებელი.

**შოონა** — მეტება. ნახძ ხაშა-შური.

**შოონდო** — დასაფლავების ერთი წესი.

**შოპლაი** — ზედმეტად მჭამელი Schopfen ხაპვა (გერ.).

**შორომორო** — არაფრთხილი, დაუზარებლად მოქმედი, მეოჯახე ქალი

**შოონდო** — საერთო ქვაბში ხელში ჩამოტარებით საკმეველის ჩაყრა და სარიტუალო სიმღერის თქმა დასაფლავების დროს.

**შოროპან** — შეუპოვარი, თავაღებული, ქალაქია იმერეთში.

**შორშ** — მსხვილი მარცვლიანი ფქვილი, შროშელი სოფელია ჩუვაშეთში. კოსმონავტ ანდრია ნიკოლაევის სამშობლო სოფელი. ეს სახელი ახლოსაა აღმოსავლეთ საქართველოში შემორჩენილ სოფლის სახელთან. შროშელი სოფელია ქართლში — ნანა ღვინეფაძის სტატიიდან გაზ. „ახალგაზრდა კომუნისტი“. 1968. წ. 27 სექ. სოფელი შროშელი საჩხერის რაიონში.

**შოქ-შოოქი** — ქალი ბევრს და ხმამაღლა ლაპარაკობს, ლაქლაქებს. „შოქ-შოქი“ (გურ. რაჭ.) ენის ბორძიკი. ა. ღლონტი.

**შოშტაი** — კაცის სახელი ყოფილა ძველად, რაჭასა თუ ზემო იმერეთის მცხოვრები „ქელბაქიანი შოშიტა. ისტორიული დოკუმენტი.

**შრამელ** — „მოუშენა შრამლები ირგვლივ. II მეფეთა. ბ. წვეთი სისველე კუფხალი ნახ. კუფხ. შრამელი — მჭედლობა რაჭაში. გვ. 164. შიგ დიდი ორსართულიანი სასახლე მრავალი სადგომი და შრამელი იდგა.

**შრამ** — დაღი, ხის შიგნით დამუშავების დროს აღმოჩენილი სიდამპლის ზოლი. шрам რუსულად დაღი. ნახ. შხამი.

**შრავ — ხსნილი საშრავ** — სახსნილო.

**შტავალ** — მერცხალი ინდურ ენაზე და სვანურ. Stheswallow — მერცხალი.

**შტაე** — თავთავიანობს.

**შტა** — ტარო.

**შტაბლაი** — მშრომელი.

**შტაბ ხაარხ** — ცუდი ხსენება აქვთ. ნახ. შონ.

**შტააშვ** — მარტო.

**შტაამილ** — სართავ ჩხირზე სიმძიმისათვის გაკეთებული პატარა დოლაბი ნახ. ჩეერშტა.

**შტაბ** — ზურგის უკან გაგება, შტაბ ხარხ — პირს უკან ცუდი ხსენება.

**შტან** — ლენტეხურ კილოზე ამას წინათ, ჩოლურულად — უშტვანი ლაშხურად უშდვაანი.

**შტაბ ტახვშ** — გაკეთება გადახდით ან უკეთ გასესხება გადახდით.

**შტებნი** — ფუვდება, აფუვების შედეგად ცომის ამოსვლას ჰქვია.

**შტაკვ — შტაკვს** — სულის ამოთქმა,

**შტები** — ავალებს, ვალად იძლევა.

**შტაშტავარიილ** — მარტო,



**შტულ** — ფიგურიანი სათოფური ციხესახლებში, ძველი არქიტექტურის სახლები.

**შტურმ** — ნიაღვარი Stromen — გერმ. დინება, ღელვა

**შტუვე** — თოვს.

**შტუულს** — ფრინველის სწრაფი ფრენის ხმა.

**შტუხვ** — ჭიპლარზე გამობმული ნაწლავი, რომელსაც ახალდაბადებულ ბავშვს შეაჭრიან.

**შტჷმობ** — მემთვრალეობა.

**შტჷმაარ** — მათრობელა.

**შჷხე** — ლევს.

**შტჷბე** — ასქელებს.

**შტერ** — შტერი, ჩაშტერება, ლჷშტერავე—გაშტერებული, starren — დაჟინებით ყურება. გერმანულად stir გამოშტერებული

**შტეხნი** — დაილევა.

**შტიხა** — დალევა

**შტეკვ** — ასლოკინებს

**შტეკვაი** — ჩიტის სახელია მოთეთრო გულით

**შტვეიშ** — იასაღის, კაი სრული ზრდის, სალი მოზარდი.

**შტიხ — თხილი**

**შტიხინდ** — თხილის ხე

**შტიივე** — მოღრეცილი თვალით იყურება. „შტიმვა“ გურ. იმერ. — თვალთა ბრიალი ა. ღლონტი

**შტივაარ** — ბრუციანი, ელამი

**შტიმ** — ამბობენ ბავშვის ენაზე აგრეთვე ტიმ. — ყური stimme ხმა, გერმანულად სმენა და სასმენი ორგანო აზროვნების სტადიების მიხედვით ახლოსაა. Welche Stimme singte?

**შტიქ** — კბილი, ერთი წველა ყველი. კბილი ყველის ბეგრის საზომი. ყოველს წელიწადს მოიტანდეს საალაპოდ ორასსა კბილსა ყველსა“ ისტ. დოკუმენტები გვ. 157

**შტიქეშ** — კბილა

**შტიქიარ ხეგაინი** — კბილები ეკვეთება

**შტიქე ნივილ** — კბილის ნაირი

**შტიკ** — დარტყმის ხმა მსუქან რბილ რამეზე, რჭობა ლიშტკჷნე გერმანულად Stecken

**შტიქე ლერყინე** — კბილმოსაკრავი

**შტირ** — გართობა

**შტიმი ლიკიილი** — ყურის წივილი

**შტიქურ — კაპურ** — უკბილო — ნიკაპი

**შტუხორ** — არამსხვილი გრძელი მორა მოზრდილი ქვეწარმავალი

**შტიქ ლურყუნე** — კბილ მორყეული

**შტუგვ** — თაგვი, კუნთი რუსულადაც мыш, мышцы მხარის კუნთზე ბეჭსა და ნიდაყის შორის გაჯგიმულ ხელს ირტყამენ და ამბობენ: „შტუგულ ჟახგე წაქჷლ ლახჷშ“. „თაგუნი — მყესნი“ — საბა

**შტჷკნა** — დატაკება Stecken ჩაჩრა, ჩატენვა (გერმ.)

**შტჷმ** — ყური

**შტიმრაალ** — ყურები

**შუ-ჩომ** — ცხვირი მოიხოცე (ბავშვის ენაზე)

**შუ** — კვასტიანების ნიშანდობლივი სიტყვა „ამჟი შული ალე“. ცხვირი

**შუასდეემ აიეს** — არ ედარდება

**შუა** — დარდი, ყურადღება

**შუბლაი** — ავი, გოროზი დედაკაცი

**შუბ** — შუბი, წვეტიანი

**შუბი** — მამაკაცის სახელია

**შუკვ** — შუკა (გურ. იმერ. ლეჩხ.) სასოფლო გზა. „გზა შუკებში ერთხმოვნად ჭრიალებდნენ სურნელოვანი თივით დატვირთული ურმები“, „მისთა მჭვრეტელთა გაევსოთ შუკა და ბანი“. ვ. ტ.

**შუკვ ი ზჷზ** — გზა და კვალი
**შუული** — ფშვინავს
**შუულ — შუულს ხადეეს** — ხარი შფვინ-ვით აშინებს რაიმეს
**შუულ** — წვიმის ხმა, ქარის ხმა, შვავის ხმა
**შუული** — ხმაურობს ღელე, მდინარე, წვიმა
**შუმ— ხმა ლაპარაკი** — ხევში — ეხმია-ნება „ვიშკვ უშუმნად“ — პირუხმა-უროდ, უბრად ულაპარაკოდ. шум რუსულად ხმაური.
**შუნდუკვ** — ჭიანჭველას ნაკბენზე გამო-სული გამაგრებული ადგილი
**შუნი ი ფჷნი** — ცხვირი (ბავშვის ენაზე)
**შუნი** — ცხვრის სახელი (ბავშვის ენაზე) beschnuffelte დაყნოსა იხ. Ich habe schnufen სურდო მაქვს. ეს ცხვირში ლაპარაკიდან არის დაკავ-შირებული.
**შუპრი-შუპარ** — ცეკვა (ბავშვის ენაზე)
**შურ — ხეობა „მინე შურ“** — მათ გარე-შე, წყენა, მაწყინარია die Schlucht — ხევი (გერ.)
**შურშა** — სახელი ყოფილა ძველად. სიმ-ღერაში „საა ვოოდა ქალსა ვისმე-სა ერქვა შურშასა“. ეს დაკავშირე-ბული უნდა იყოს ბოსტან ქალაქ-თან. ახ. რუსთავთან.
**შურაი** — მაწყინარი
**შური** — მაწყინარობს
**შურიალი** — ფშვინავს
**შურად — ბურად — ისგვა შურად** — შე-ნებურად
**შურპეელე** — ფშვინავს ბაგეებზე დორბ-ლის მოყენებით. beschnuppern დაყნოსა (გერმ.). Schnupfen — სურდო (გერ.)



შურდუმ — შურდული, ბაწრისაგან დაწ-ნული ქვის სასროლი იარაღი.
**შურთუნ** — გარეულის სიარული, შეუ-ჩერებელი სვლა დიდი ტანის მამა-კაცის
**შურშუფათე** — მონდომებით მოქმედებს, უნდა რომ ვისმეს ემსახუროს.
**შური** — მაწყინაობს
**შუუტა** — დაძინება (ბავშვის ენაზე). Schlafen ძილი (გერმ.)
**შუღურ** — შეუპოვრობა, დაშინების ხერ-ხი.
**შუღლაი** — უტიფარი, ავი, გოროზი დე-დაკაცი.
**შუუშა — ფუუფა** — დანთება (ბავშვის ენაზე) — ცეცხლის დანთება
**შუშუურა** — დაწვა (ბავშვის ენაზე)
**შუუშხვა** — ცეცხლთან ტრიალი
**შუშუ ყუყუ** — ზედმეტი მოფერება, გა-ნებივრება
**შუშა** — დაშრობა шуши მდინარეა ციმ-ბირში
**შუშხვამ** — ახალი წლის წინა ღამე და დღე. ლიშუშხვალიდან ნახ. шушу-кают
**შუშპარ** — ცეკვა სვანური სიმღერა „აიავ ქალდუ ბებუცია, სოფელ ქალდუ შუშპარია“. აქ ცეკვაზე არაა ლაპა-რაკი, როგორც ეს ჰქონია ეგნატე გაბლიანს, არამედ აია ქართლი ცნო-ბილია მატიანეთი. სოფელი. ძველად ქვეყნის მნიშვნელობითაც იხმარე-ბა, ქართლის ქვეყანა შუპრია, სვის-პირიტები, სპერები, სბერები, იბე-რები? როგორც ჩანს სვანები მათ-თან არ ყოფილან კარგ განწყობი-ლებაში, რადგან მარტო ქვიანს თვლის სიმღერა მოყვარედ. ჩოლურ-ში ახლაც შემორჩენილია გადასა-ხადი შეგრის სახელი იბარ. უნდა ამტკიცებდეს იბერების მიერ სვა-ნებში ბევრის შესაკრებ ადგილს ეხლაც ჰქვია ლ·იბარი.
„ხუცესი რა ორძალთა უკრევდეს, დიაკონმან შუშპარისა კიდე რამცა ქმნას“. (ვისრამიანი)
**შუშ** — ბავშვის ენაზე დაწვის ტერმინი
**შუშუურა** — დაწვა (ბავშვის ენაზე)
**შყარბაათ** — წმინდა ქვიანი ადგილი
**შყარვ** — მწყერი
**შყაჟვი ღვეჰე** — ბალახია ჭინჭრის ფხალს უმატებენ ჭინჭრონეთში
**შყედნი** — ვარდება
**შყედა** — ვარდნა, ხსომება
**შყიბაია** — თავმსხვილი
**შყიიჟა** — ციალი
**შყივაარ** — ელამი, ბრუციანი
**შყოდა** — რეცხვა
**შყორბოლაი** — მსხლის ერთი ჯიში
**შყუფე** — ხსნის „ლჷყაარს შყუფე“ ყა-ვარს ხდის სახლს
**შყურბაათ** — დიდი მსხვილი
**შხაპან** — დალი სახეზე, ჭრილობის კვა-ლი. ჭაპნაი.
**შხარაი** — დიდი ფართო დალი ნაპობი კლდეში, ულგარულად ქალის დიდ სასქესო ორგანოსაც ჰქვია — შხარა მწვერვალს ჰქვია კავკასიონის ქედ-ზე. აშხარა ქალის ცნებას გამო-ხატავს სქესობრივი ნიშნეულობის მიხედვით. — ჯიშკარიანი გვ. 26.
**შხამ-ი გლამ** — წყევლა და წყრომა
**შხამ ხაარ** — სიდამპლე აქვს ხეს მცირე ფუღურო შხარაი — დიდი ნაპრალი აქედან მწ. შხარა.
**შხეფ** — შხაპუნა ხანმოკლე წვიმა, — ცი-ხის სახელია ახალ სენაკის ახლოს
**შხვაალ** — წლის ნაზარდი ხის შტო
**შხიივ** — დიდი ნაფსამის ხმა
**შხივ** — თოვლიანი უფსკრული, დიდი ბზარი მყინვარში. სოფ. შიხვანა რაჭაში „შხივანის დაწყ. სკოლა.“ „შხივი წყლის საქანი გვ. 23. ექვ-თაყაიშვილი. ძვ. საქართველო. ტ. 2. „შხიფი (ლეჩხ. იმერ.) ხრამიდან მონაბერი ქარი“. ა. ღლონტი
**შხიგიაარ** — ძლიერ შავი
**შხლამუნე** — დორბლის ცვენით ხმაუ-რობს
**შხუულა** — ერთი მოწველა ძროხის ძუ-ძუდან
**შხული** — ცხვირში ლაპარაკობს ხშირ-ხშირად ისრუტავს
**შხულდაანი** — ადგილის სახელია მუწ-დიში
**შხჷრმლავი** — ადუღებამდე წყალი ხმაუ-რობს
**შხჷრმლავი** — კრეტინი ქალი ლაპარა-კობს
**შხჷჷრე** — ნედლი შეშა ხმაურობს
**შხჷრე** — ფართოდ აპობს
**შხჷჷლი** — შიშხინებს
**შხჷგჷჷრა** — შავგვრემანი
**შჷბჷთ** — ძლიერ რბილი არაყი
**შჷჷდრეევიხ** — დაეხეტებიან ყველგან უთავბოლოდ
**შჷჷლჷჷლბჷჷდჷჷლ** — მიყრა-მოყრა დაუ-ზარებლად ხმარება საჭმელ-სასმ-ლისა.
**შჷდე** — ყრის
**შჷჷლდეეკ** — დიდი მსუქანი ქალიშვილი შინაბერა, მაგრად გამოხურული, გამოკეტილი, ჩაბნელებული
**შჷნიშჷნდ** — ხელდახელ
**შჷრგლავი** — უხეშად ლაპარაკობს

**შგრგნ** — ტყეში ჩირგვებში ხმაურით მიდის უდიერი, ხმაურით მიდის უგნური ქალი

**შგრიალი** — ადუღებამდე სითხე ხმაურობს Schaumen შიშინებს ქაფს იყენებს

**შგრგნ კგრგ** — ზერელედ მოქმედი უზნეო ქალი.

# ჩ

**ჩაჩხვ ამწაადა** — დასტურად დაამცხიკვა

**ჩაბაანალ** — საზომი ერთეულია ფოხალში ანუ ნახევარ ფუთში. შედის ორი ნახევარი ჩაბანალი

**ჩააგ** — ყველგან ლაშხურად

**ჩაგვ** — ხბოს მიერ წოვის დროს ცურზე თავის ამორტყმა

**ჩაგა** — მამაკაცის ძველებური სახელია. ეხლა არაა ხმარებაში. აქედან კუთხე ჩაგაშა და ჩარგაიშა

**ჩააგ — ყველგან (ლაშ. კ). ჩიააგვ** — ჩოლურის (ჩიაგვ — ლენტ. კ.)

**ჩაღრომილ** — ჩაღრმავებული ადგილი მივარდნილი ღრმული

**ჩაჳ** — ძარი, თხილის წკნელისაგან დაწნული მარხილზე დასადები სათავსო ნახ. ჩეო, ძარი. ჩეო — ცუდი მოაბა" (საბა).

**ჩავალეეშ** — ადგილის სახელია სოფ. საყდარში. სატარებელი წნული ჩეო. „ჩერხულა — კლძარი" (საბა ორბელიანი)

**ჩათრ** — ორი კაცის მიერ ხელებით სატარებელი წნული. ჩეო „ჩერხულა ჭელძარი" ს. ორბელიანი. „მოიჩანთრებიან, თითქოს ტომრებში იყვნენ გახვეულნი" დ. კლდიაშვილი

**ჩაკვარელ** — საყვარელი (ბავშვის ენაზე) „„ქამ. გაჭირვება".

**ჩალ** — ბალახის გამხმარი ღერო

**ჩათრი** — (ლეჩხ.) ოთხსახელურიანი პატარა ჩელტი". ა. ღლონტი

**ჩალე-კალე** — რაიმე შენიშვნის არაფრად ჩაგდება, არ მიღება. „ჩალე-კალეს აზზი ჩის". ჩალასავით და მატყლივით ფანტავს ყველაფერს

**ჩალტა — პალტა** — არასარწმუნო მოუბარი

**ჩალყვ** — მარყუჟი შებორკვის ერთი სახე, რომელიც ხელის ერთი მოსმით იხსნება

**ჩალმა** — სხვისი ნივთის მითვისება

**ჩალანდარ** — ჩალავდარი გამოდის სიტყვა ჩაჟიდან. ეს სიტყვა წმინდა სვანური წარმოშობისაა და ქართულში სვანურიდანაა შესული

**ჩალაგან** — ეკლესიის შიდა სამტიხრი — შესანიშნავი ჩუქურთმებით და მოხატულობით — ეს ტრაპეზს გამოყოფს საერთო დარბაზიდან.

**ჩალდაყ** — ხისგან გამოთლილი ფეხჩასასვამი ბორკილი. სვანეთში ტყვეებს, რომ არ გაქცეულიყვნენ, ასე ბორკავდნენ. საპატიმრო შენობა.

**ჩალხანაი** — ადგილის სახელია ჭველიერში მაღალი კლდოვანი გასასვლელით. „ალხანას ჩალხანა არ დაელევა". გ. ჩიქოვანი „სიცოცხლის გზა". გვ. 236. ჩალხანა სხვათა ენაა, კარდალას ქვიან". გვ. 134. „ტექ. ლექს. მასალები ქართ. წერ. ძეგლ.

**ჩალაანჩიუ** — მოკრეტინო კაცი.

**ჩამილა ოო** — შენ ჩემაო (ბავშვის ენაზე)

**ჩამააგუ** — იგივეა რაც „ეშხუ რიგიალ" უბრალო კაცი, არც კრეტინი და არც კარგი

**ჩამააგა** — რისიმე უხვად ქონება „ლეზვებ ჩამაგად ხულვახ".

**ჩანთხარ** — დახეული ცუდი ფეხსაცმელები

**ჩანახ** — დიდი ჯამი საწყაო. საბას ცნობით ჩანახი „სხვათ ენააო". ქართულად მას მოდი ქვიაო. ვ. ჩაკვეტაძე „ქუთაისის ისტორიიდან". გვ. 186.

**ჩანგულაი** — მოღუნული უშნოდ

**ჩანჩალაი** — დაბალი ჩანჩალა „მერიქიფე ჩანჩალაო"

**ჩანააგა** — ნახ. ჩამაგა — საჭმლის სიუხვე უდარდელად უხვად ხმარება

**ჩანაგიმი** — ადგილის სახელია ლეჩხუმში

**ჩანჩხვ** — ცხოველის პირისახეს ჰქვია.

**ჩააჟ** — ცხენი. აქედან უნდა მომდინარეობდეს სვ. ჩალანდარ და ქართული ჩალავდარი

**ჩააჟი ჯაბ** — ცხენის ჩონჩორიკი. „ჩააჟი ჯაბ ჩუქვაანუ ირშვნი". „ჯაბუნაკი — ცხენის ან ვირის ფუნა. ჩონჩორიკი". მ. ალავიძე, იკ. ლექს. გვ. 100.

**ჩააჟი — ნივრა** — ცხენის ნიორი. იცის ჭაობიან სათიბებში.

**ჩარგაშა** — კუთხეს ჰქვია ზედა ჩოლურში. ბაბლუანების გვარში.

**ჩართალ** — დიდრონი, ცუდი, მოჩვართული ფეხები

**ჩარბალ** — სქელი დრუნჩები...

**ჩაახრ** — ...პატარა მარხილი „ჩარბი — არწივთა, შავარდენთა, ქორთა და მისთანათა ნიკარტთა ჩარბი ეწოდების" (საბა) — „ჩერჩხულა — ელგარი" „იმერელნი ქვეშე ბაგეს ემახიან" — საბა

**ჩართულაი** — ლობიო და სიმინდი ერთად მოხარშული საჭმელად.

**ჩარიინგდ ჩარინგი ლიქქმინე** — თავსაყარად, უხვად

**ჩარხვალ** — მოკლე წინდებს ჰქვია

**ჩაარდი-ბაარდი** — ფარხმალი

**ჩარექ** — ზომის ერთეული. „თითოს ჩარექს სანთელს ღვთისმშობელს შესწირებდეთ". გვ. 118. ს. კაკაბაძე. „დას. საქ. საეკ. საბ. წიგნი 1.

**ჩაატა-პაატა** — სუსტის უაზრობა

**ჩაფგლ-ფეხსაცმელი, ქრთამი „ჩაფულა** — ფერჯის საცმელი" (საბათი) „ჩაფულია (აჭარ.) ფეხსაცმელები. ა. ღლონტი

**ჩაფაი** — წერაქვი თოხსავით პირით

**ჩაფრასტაალ** — ქალის ზედა ტანის შესაბნევი სამკაულები ოქროსი, „ჩაფურასტი (ხევს.) ქალის სამკაული ყელსაბამი". ა. ღლონტი

**ჩაქ** — პერანგის გვერდითი ნაკერების ბოლოს მახვილ კუთხეს ჰქვია. „სალამაზისათვის კაბის ან ჩოხის შუჭრილი კალთა (ბარნოვით). „ჩაქი კალთის შენახევი" (საბათი). „ყოვლისა ლხინისაგან ჩაქი აბეზარობისა მიმიცემია" (ვისრამიანი).

**ჩაქურიაი** — ძაღლის სახელია

**ჩაყგრიელაი** — ბევრის მყლაპველი ზარმაცი

**ჩაშან** — გასწრება

**ჩაშტ** — ტარდაგებული თოხი. ზედმეტად პირდაპირ გაჩერებული

**ჩაჩან** — დაბალი კაცი

**ჩაჩ** — წვერი კაცისა და ხისა

**ჩაჩქვაი** — ბალახის სახელია, ჭაობიან ადგილებში იცის. ძირმაგარის და სიმსივნის წამალია.

**ჩაჩი** — დაჯექი (ბავშვის ენაზე)

**ჩაჩხვ** — ცხვირის დაცემინება
**ჩაჩაბუაი** — დაბალი და ჩასკვნილი
**ჩაჩულარ** — ბავშვის ენაზე ფეხსაცმელებს ჰქვია **ჩაჩიოოლ** — დაბალი და სუსტი „ჩიჩია და ძაბუნი“ დ. გელოვანი „შორეული ლანდები“. გვ. 54. 1961 წ.
**ჩაჩ̌ედღ ლიგნე** — ცხვირ-პირში რტყმევით გალახვა
**ჩაჩაბ — ჩოჩობი ცუდი ჭილობი** — ცდება მ. ალავიძე როცა ჩიჩაბს — თხელ-თხელ ფიცრად ხსნის — სწორებით პატარა ბავშვის პატარა ჩიჩაბში გამოაკრავენ ოკ. ლექსიკონი. გვ. 96.
**ჩთჭილაი** — პატარა საწნახელი, ხორგო
**ჩაკვ** — ღრმული, ამოჩაკული (ლეხ. კ.). ჩაკვი — პარკი — (საბათი).
**ჩეეგიაან** — სვანური წარმოშობის გვარია. არიან ზემო სვანეთშიც და ქვემო სვანეთშიც. ასეთი გვარი ყოფილა, როგორც ჩანს, ალზევებული გვართა შორის. სამეგრელოში დარჩნენ კათოლიკურ სარწმუნოებაში ჩიქვანი და ჭიგიანი“. ევროპულ მოძღვართა და მოგზაურთა ცნობები საქ. შესახებ. გვ. 11. 1898 წ.
**ჩედა** — ყოფნა, გასხლტომა, გაქცევა
**ჩევეხ** — დაობენ, რჩეობენ
**ჩეთ შემგ̌რდაან** — ფულის ერთეული, შეწეული
**ჩეთ** — ფულის ერთეული
**ჩელტ** — წნელებისაგან ოთხკუთხად დაწნული სხვენზე გასადებს უწოდებენ. „ჩელტი — ლასტი“ (საბა).
**ჩეემიშ** — ყველასი, ითქმის აგრეთვე ჩიმიშ, ჩემი
**ჩემდ** — ყველამ (ლაშ. კ) ჩოლურული ჩიიემდ.
**ჩემჟი** — სახელზე
**ჩემნი** — ნელდება



**ჩენჩ** — ჩენჩო
**ჩეენჩა** — დამამლვა, „ჩინჩვლა — დადედლობა“ (საბა)
**ჩეეჟი** — ყველაფერზე, ზემო სვანური, ჩოლურული ჩიიჟი
**ჩერვა** — გაჩერება
**ჩერჩ** — კანი კვახისა, ნიგოზისა და სხვა მისთანა череп კვერცხის ნაჭუჭი „ჩერჩი (რაჭ.) ჩენჩო“. черствый — გამხმარი
**ჩერეშტოოლ** — წვრილი და ბრტყელი მსხალი. ნახ. შტაამილ
**ჩერგენ** — ჩალის სამი კონა თავგადაკრული დადგმული. ნახ. პარშან
**ჩერო** — საჩრდილო
**ჩერხაშ** — მთას ჰქვია სვანეთის ქედზე მუწდის აღმოსავლეთით. პირველად ჩოლურიდან იქ ნახავ შემოდგომის თოვლს
**ჩერშტა** — სართავ ჩხირზე ჩამოსაცმელი ქვის პატარა დოლაბი. ნახ. შტაამილ „ჩერშტა-ჯარაია“ მ. ალავიძე. გვ. 155
**ჩერი** — სართავი ჩხირი შუაში გამობერილი „ქალო ნუ სტავ ჩერიასა“ მ. ბარდაველიძე. სვანური საწ. გრაფიკული ხელოვნების ნიმუშები. გვ. 95. „ჩერია თითის ტარი“. გვ. 141. დ. მშვენიერაძე
**ჩეფნი** — გამოკვებილი ხდება, ზამთარ გადატანილი, გამოზაფხულებული
**ჩეელაი** — (ლაშ. კ.) ჩოლურული ჩიილადი
**ჩეშა** — გასწრება
**ჩეჩავ** — მიჩეჩება, კაცის სახელი იყო ძველად აქედან კუხთეს ჰქვია ჩეჩავშა
**ჩვააბ** — ქვევით
**ჩვაან** — დასავლეთიდან
**ჩვათაირ** — დაწერე ახლა (დაწერილი გაქვს)

**ჩვალ** — ზვავი
**ჩვალვაანი** — ტერიტორიას ჰქვია სოფ. საყდრის მიდამოებში
**ჩვადგ̌გ̌თეხ** — გაყვეს „ღვინო თქვენი გაანთეულნეს და მისცეს საჭურისთა თვითა“ (ბიბლია)
**ჩვადუუქვეხ** — დათქვეს
**ჩვააბრა** — დასავლეთის ქარი
**ჩვაარდა** — იყო
**ჩვათაშხვ** — შეინახე
**ჩვანჯიდხ** — ჩამოიტანეს. ჩამოაკიდინეს (ბ. ეგნატაშვილი). გვ. 56
**ჩვადქარაფუჩე** — გადამალა
**ჩვაშეერე** — თავს აბეზრებს
**ჩვაჩვმინ** — გააკავა — ღობის ან ყორის გაკეთება
**ჩვაჩიმ** — ჩაანელა ცეცხლი
**ჩვადცხირე** — გაარკვია
**ჩვადშერე** — მოაწყინა ლაპარაკით, ჩივილით ან საყვედურებით
**ჩვეინ** — ქვაბი „ჩოინა „ თუჯის ქვაბი“. ქართ. დიალექტ.“ ლეჩ. ლექს. გვ. 690
**ჩვექ** — მუხლმოყრა, ჩამუხვლა
**ჩვენჭარ** — ძონძები, ჩვრები
**ჩვეგიან** — ჩოგანი, ხის პატარა ნიჩაბი, ფაფის ასარევ-გასაქნელი
**ჩვედშეერაან** — გატარტალდა
**ჩვენჩ** — ლობიოს ცარიელი პარკები
**ჩვეერ** — რომ
**ჩვედჟელაარაან** — ჩაძაღლდა
**ჩვერქ** — ენა ჩლიქი
**ჩვინჩი ქვინ** — ჭინჭის დაწვის სუნი
**ჩვედჩაფლე** — მოიქრთამა
**ჩვედქქეესარაანხ** — დაიფანტნენ
**ჩვიიბ** — ქვევით
**ჩვიიქეექსარი** — აქეთ-იქით იფანტებიან, უნებართვოდ
**ჩვიტაარ** — ბრუტიანი, ცალთვალა

**ჩვიტ** — უნაყოფო ნიგოზი, ნაჭუჭშიგნით უვარგისნაყოფიანი
**ჩვიმდ** — ჩუმად „დაჩუტვა გაბერილს რომ დააცარიელებენ“ (ქიზ.)
**ჩვინტყვი** — ყლაპავს
**ჩვიირი** — იქნება
**ჩიავ** — ყველამდი, ყველგან
**ჩენჩ** — ლობიოს ბარდა
**ჩიაგვ** — ყველგან, ჩიაგვ (ლენ. კ.) ჩაგ. (ლაშ. კ.)
**ჩიბ** — დრუნჩიანის ლაპარაკი
**ჩიბგ̌რდგან** — დაბალი ჩაჯუჯგული ქალი
**ჩიგორგიაი** — ყირაზე გადასვლა ძლიერ გახრილი ხე. „ჩიგორგალი (რაჭ. გურ.). კისრული მალაყი“. ა. ღლონტი
**ჩიგარ** — ყოველთვის
**ჩი** — ყველაის
**ჩიჩგ-ჩაგ** — მოკლე ბორკილი, ფეხებით სიარული
**ჩიდ** — ყველას ყველაზე „ჩიდ მაჩუნე“, „ჩიდ ეჯი მიცხა“. გარევა —ჩიდს ხანჩვდე“ გასარევი ნაწილი
**ჩითხაი** — პატარა, გამხდარი, ცუდად ჩაცმული, ჩანჩურა
**ჩიითე** — ყველასთან
**ჩითხს** — პატარა კოჭლის სიარული
**ჩითი — ხვითი** — ახლო ურთიერთობა ურთიერთშორის მითქმა-მოთქმა. ყველაფრის გამხელა — დიდი წყენის შემდეგ ზედმეტი ურთიერთლაქუცი
**ჩიმჩაი** — ჩრჩილი, შაშხის მწერი და მატლი. „კრკილი — ჭმელათ ჭორცთ განმრყუნელი ჭუმ“ (საბა)
**ჩიიმეშ** — ყველასი...
**ჩინჩაყვ** — ჩიჩახვი, „ჩიმჩა (ლეჩხ.) ჩრჩილი“.

**ჩინდრიკ** — ჩინდრიკი, უაზრო როკვა

**ჩინქვაი** — მორქენალი

**ჩიორაი** — ჩიორა

**ჩინჩვ** — ტანსაცმლის ნაჭერი ცეცხლზე შესაგდები

**ჩიიჟე** — სიძე

**ჩიიჟი მოონს ლი** — ყველაფერზე თანახმაა

**ჩირხუულდაშ** — ქალს ჰქვია ლევშერსა და თეკალს შორის

**ჩირთ** — ჩირგვი, ქვა და ღორღი ყანის პირას

**ჩიირხა** — გასრიალება, სასროლი ქვა აქედან მთის სახელი მუწდი ტვიბის მხარეზე ჩერხაშ ანუ ჩიირხაშ ე. ი. ქვიანი „ჩირხა ფიქს ლი ქვა". გვ. 157 ბ. ნიჟარაძე. ისტორიული ეთნოგრაფიული წერილები", 1962 წ.

**ჩიირხა** — სოფელია აფხაზეთში

**ჩის აბიფხავი** — ვითომ ყველაფერს აკეთებს

**ჩირი-ჩურუ** — ენაჩლიფინით ლაპარაკი

**ჩიისგი** — ყველა ჯურის

**ჩიტაი** — მშვილდ-ისრის სასხლეტი

**ჩიტობ** — რელიგიური დღესასწაულია

**ჩიტიაიშა — ჩიტიაიშასანი** — ასეთი კუთხე იყო სოფ. მამში

**ჩიტიაი** — კაცის სახელი იყო ძველად. ეხლა არ არქმევენ

**ჩიყიოოლუშეერ** — კუთხე, მოდგმა სოფ. ბულეშში

**ჩიქვაან** — სვანური წარმოშობის გვარია. ისინი ბატონობდნენ სამეგრელოში და ლეჩხუმშიც. თვით სვანეთში ეს გვარი ეხლა აღარ არის „დარჩნენ კათოლიკურ სარწმუნოებაში ჩიქუანიდა და ჩიგიანი" (ზ. ჭიჭინაძე „ევროპულ მოძღვართა და მოგზაურთა ცნობები საქართველოს შესახებ". გვ. 11 — 1899 წ.).

**ჩიქვანი** — ბალახია თეთრი ძირებით, რაც ადრე გაზაფხულზე ძლიერ უყვარს დათვს. მის ძირებს თხრის და ჭამს

**ჩიქს** — წინათ

**ჩიქა** — დროზე „ხოლაამ ჩიქა ლი ლეეზი — დრო

**ჩიქ** — წინ, ამშა ჩიქ

**ჩიქ-ჩიქს** — ჩაქჩაქით

**ჩიქე ი ჩიქე** — ჯერჯერობით

**ჩიილა** — ყველასგან, ყველას გამო „მაინც და მაინც ყველას მაგიერ „ჩიილა მეცვაალ".

**ჩილადი** — მაინცდამაინც

**ჩიშტა — ამოსმა, ამოხაპვა** — ცაცხვის ან თელის შიგნითა კანი, რომლიდანაც ფეხსაცმელებს აკეთებდნენ და თოკადაც გრეხდნენ... Ланти

**ჩიჩხინე** — ძლიერ წითლად ჩანს

**ჩიჩხე** — წითლად ჩანს, წითლობს

**ჩიჩუ** — კატის დაძახების სიტყვაა. კატას ჰქვია მოფერებით

**ჩიჩველა** — ბალახია, რომლის წვენიც საშინელ სიდამწვრეს იწვევს (დიყი ბ. ლექსიკონი. გვ. 168. ლეჩხუმურად ჰქვია ჩინჩვლა სვანურის გავლენით ალბათ ბ. ლექსიკონი გვ. 24. მეგრული სახელი ღოლე გააზრებით სვანურთან ახლოსაა ვინაიდან ჩიჩველას და მისთანათა ღრუ მსხვილ ღეროებიან თივას ღოოლიარს ეძახიან გვ. 24. ბ. ლექსიკონი)

**ჩიჩლაგ** — შედ. ჩიჩილაკი აბურძგვნილი აჭრილ-დაჭრილი, ჩიჩილაგი — კენჭის საცხები ჩხირი" (საბა)

**ჩიჩქ** — სახეში დარტყმის ხმა, ქორფა, ახალი ბალახი

**ჩიჩ-ჩაჩა** — პატარა ბიჭის სიარული, პატარა კაცის სიარული



**ჩიიჭვა** — მოლზე ამოგლეჯილი ბალახიანი ბელტი

**ჩიჭიინდ** — ტირიფი, ჭიჭუნი ოკ. ლექსიკონი მ. ალავიძე გვ. 97. არასწორია, როცა მაყაშვილი ლეხჩუმურ ბაგუნდს აიგივებს ჩიჭვინასთან ბ. ლექსიკონი, გვ. 48.

**ჩლიქს** — კოჭლობით სიარული

**ჩლეეგი** — კოჭლობს დიდი ტანის კაცი — თუ პატარაა ჭლეეკი. „ჩლიგი — ენამრუდ მეტყველი" (საბა)

**ჩობლოტაი** — გადმობრუნებულ ტუჩებიანი

**ჩობახ** — მწყემსის კომბალი, ძველად საომრად იყენებდნენ. კომბალზე უკეთებდნენ წვეტიან ლურსმნებს

**ჩოთკარ ღო** — გაუღე მერე

**ჩოთთვადახ** — დაუტკეპნიათ ნასიარულევი ყოველ მხრივ

**ჩონთა ჩოონთად** — დასტა-დასტად

**ჩოთნაკეხ** — დაუმდაბლეს, მოეფერნენ

**ჩოლშურა** — საყდრის ღელეს ჩოლურლები ჩოლშურას უწოდებენ, ხოლო ლენტეხელები ცხენის წყალს უწოდებენ. ჩოლშურას ჩოლურლებ ლააშხურს უწოდებენ. სოფ. ღებს რაჭაში აღმოსავლეთით ჩამოუდის ჩვეშურა ჩოლშურა (ჩოლაბური ერთერთი მოზრდილი მდინარეა თერჯოლის რაიონში. გაზ. „სოფლის ცხოვრება". 1979 წ. 7 მარტი.

**ჩოოლირ** — ჩოლური ცხენისწყლის ხეობის სვანეთის ერთი კუთხე (მურის) ხიდთან ჯერ ლენტეხია ლალქანის კლდემდე და მის გამოღმა ღელემდე, ხოლო შემდეგ კი ჩოლურია ლაშხეთის დღევანდელ საზღვრამდე ხეშკურის ღელემდე. სახელი ჩოლურს დაერქვა ზვავიანობისა გამო თუ ჩალიანობისა „ყვირილას ერთვის, მევრის წყალს შესართავს ზემოდ ჩრდილოდამ, ჩოლაბური კიდეთა ჩალოვანობისა გამო და მის ზევით ბუჯა-ბუჯა სვანურად გამობერვას, გაბერვას ჰქვია ძლიერ სიმაგრით

**ჩომ** — ქენი

**ჩომინ** — ქნა

**ჩომნა** — ქმნა

**ჩომუნე** — ვქნა

**ჩონდრა** — გაუთლელი

**ჩორთაი** — კოჭლი, აღარ მეჩორთება კოჭები ბ. მეფეთა II.

**ჩორავ** — დიდი სკორე, დათვის მჩორე

**ჩორ** — ცხენის ნაკელი

**ჩაბუნაკი** — ჩონჩორიკი

**ჩოფრა** — დიდი და ულამაზო ადამიანი

**ჩოქ** — ჩოქი

**ჩოყო** — მსუქანი ბიჭი

**ჩოშ** — ტყვნა (ბავშვის ენაზე)

**ჩოშომე** — მოუსვენა, შეუწყვიტა ტკილი

**ჩრაანჩა** — პატარის წაქცევა

**ჩრეეგი** — დიდის და მოუქნელის წაქცევა

**ჩრეეგი** — კოჭლობს

**ჩრიგ** — კოჭლის ნაბიჯი

**ჩრიგიაი** — დიდტანიანი კოჭლი

**ჩუ** — მო ქვევით (თავსართი)

**ჩუუაბ** — ქვევით

**ჩუაან** — ქვევიდან, უფრო ზუსტად ქვენადან

**ჩუალ** — ზვავი

**ჩუადგაან** — მოკვდა

**ჩუადბე** — დააბა

**ჩუადაავშე** — აფუჭებს

**ჩუადდე** — დასდო, ძლიერ დაათრო

**ჩუბე ბუაასტი** — ქვესკნელი

**ჩუბავ** — ქვევით, ქვემოთ

**ჩუბე ნაკ** — ყანის სახელია სოფ. ჭვე-ლიერში, ქვედა ვაკე.

**ჩუბალ** — ყანების სახელია ზედა ჭვე-ლიერის ქვემოთ

**ჩუგვ** — წოვება

**ჩუგვნაი** — მწოვარა

**ჩუვარდ** — ნეტავი, „ჩუ ვარდ ხვას“—ნე-ტავი ვიყო

**ჩუთ** — მცვედანი

**ჩუკუულ** — სოფელია ლახშეთში

**ჩუმ** — ჩუმი

**ჩუმინი** — თანახმა ვარ

**ჩუმინ** — ქნა

**ჩუ მერდე** — მაცხოვრებელი

**ჩუნჩუყვ** — ლაბაბ, ნიკაპ ქვეშ სიმსუქნე

**ჩუნჩურ** — ქალის სასქესო ორგანო (ბავ-შვის ენაზე)

**ჩუურე** — ბოლავს „ჩუილი (რაჭ.) ცეცხლს რომ ცუდად ეკიდება, დი-დი კვამლი ადგება“ Shcuren — ცეცხლის გაღვივება (ინგლ.)

**ჩურჩნი** — ნელა და გაბმით აკუებს

**ჩურყვლავი** — მსუქანი სახიანი ლაპარა-კობს ნახ. ჩუნჩუყვ.

**ჩუტ** — ნატყუარი, არა ვარგისიანი მარ-ცვალი, ნაყოფი „ჩუტყვავილა წი-ფორა“ გვ. 33. რუს. ქართ. სას. სამ. ლექ.

**ჩუყბა** — ხის კანისაგან დაწნული ოთხ-კუთხის ფორმის სათამაშო, მსუქან, გაიძვერა, ჩუმ-ჩუმა კაცს ნიშნავს

**ჩუშაალ** — ქვევითობისას „ჩუშალ მაკუ ამბალა“ — კინაღამ მინდა სიტყვა-ზე

**ჩუშაალ** — ქვეითობისას — არა აუცი-ლებელი ნდობის გამომხატველია „ჩუ შაალ მაიდ ათხე“. მშიასავით, კინაღამ მშია

**ჩუ შიდ** — ყრია, დაყრილია, ვარგა არა უქმეა

**ჩუჩ** — მამრობითის ასოს ბუდე. სხვანა-ირად „ლართ“ ჰქვია. ჩუჩა — სარცხ-ვენელის ასოს საფარი ტყავი“ (სა-ბა)

**ჩუჩუნი** — დედაკაცის სასქესო ორგანოს საალერსო სახელი

**ჩუ ცვირი** — დარჩენილია, **ჩუ ცურე** — ტოვებს

**ჩუხვ** — პატარა და მახინჯი სახარე — პატარა მამრობითი

**ჩუ ხაამინ** — აჭამე

**ჩუხი** — უფრო ქვევით, კი ხარ

**ჩუ ხორი** — ყავს

**ჩუ ხარი** — აქვს — ხარ

**ჩუ ხეიაქი** — ემოყვრება

**ჩქიმს ხაგნე** — მშვენებას აყენებს

**ჩუხარ** — გააქვს, აქვს

**ჩქიმაშ** — იერ-სახე

**ჩქვაფ** — ლეჩქოფა სოხუმის ერთი უბა-ნი, სადაც ჭაობი იცის

**ჩქიმ ხააგნ** — კარგად გამოიყურება

**ჩქვიფაი** — მსუქანი, ღაჟღაჟა ლოყები-ანი

**ჩქიმიან** — შნოიანი, მსუქანი

**ჩქიმ** — მშვენება, დაშვენება — გასუქე-ბულია

**ჩქლეეფე** — ძლიერ წვეთავს

**ჩქილ** — ახალი ყლორტებაყრილი „ჩქო-ლი — ახლო მოზარდი, ნორჩი — წურილი (საბა)

**ჩქუმდ** — ჩუმად — სოფელი „ჩქუმი“ ცა-გერის რაიონში

**ჩქჷჷრე** — ოფლი ხვითქად სდის, შემწვარ გოჭისგან გოდაბო წვეთავს

**ჩხარ** — ზომაზე მეტად დაშორებული ერ-თი-მეორეს, მეჩხერი ამაზე უფრო დაშორებულს „ფიჯ“ ჰქვია. უფრო მჭიდროს „სკიბ“. აქედან „ჩხარი იმ-ერეთში „ჩახარი“ ციხე მისიმიელ-თა ქვეყანაში. „გეორგიკა“. გვ. 404. ტ. 4. ნაწ. 2



**ჩიქს** — დროზე

**ჩიქ** — დრო

**ჩიქდ** — მანამდე

**ჩხარა** — ცხრა

**ჩხვიტ** — ნიგოზის გატეხვის ხმა

**ჩხეფნი** — ხდება. გამხდარი ხდება

**ჩხვაარი** — არყის ხის გამხმარი კანი სალამპარედ, ჭურების სარეცხად და ხოკერებისათვის

**ჩხვენკ** — პატარა გამხდარი ძროხა

**ჩხილაი** — ურმის ხელანი „რას მეჩხი-რები“, გვარი ჩხირაძე არის ამბრო-ლაურის რაიონში

**ჩხირ** — ჩხირი, გამხმარი წვრილი ნა-ტეხი წკნელისა

**ჩხიინკა** — გამხმარი მარცვალის გაფან-ტვა

**ჩხიკურტან** — მოკლე ცუდი თოფი

**ჩხიივ** — **ჩხიივ** — ძროხის მოშარდვა

**ჩხირი ბურუ** — ფიჩხები და ნაგავი ერთ-მანეთში არეული

**ჩხილაი** — ურმის საზიდრები

**ჩხივაარ** — თეთრი სახის თეთრთვალე-ბა

**ჩხირ** — ლგკიაც — შეჭრილი ჩხირი რა-იმე საქმის გამო და საფიცარი

**ჩხლიმ** — ხის შენობის ან სახურავის ჩანგრევის ხმა

**ჩხმეტ** — გამხდარი რომე ძვლები დაეთ-ვლებოდეს ჩხმეტი (იმერ) ხის ხმე-ლი ტოტი ა. ღლონტი

**ჩხრაანკა** — წაქცევა პატარა გამხდრისა

**ჩხონარ** — ადგილის სახელია მუწდის მთაზე

**ჩხუურ-ჩხუურ** — პირუტყვის ფსმის ხმა მოფერებითი ფორმა მამრობითი სქე-სისა თუ მდედრობითია ჩხივ-ჩხივ, ჩხიფ-ჩხიფ

**ჩხურკუნ** — გამხმარი კანის ჭამის ხმა, მცირე ძვლების ტკვერვა

**ჩხჷრჷშტ** — ჩხართვი — ჩიტის სახელი, რომელიც ზამთარ-ზაფხულ ჩვენ-თანაა. ზამთარში ფითრით იკვებე-ბა

**ჩხიჩ** — გოჭის გასარეკი ძახილი

**ჩხჷლ** — წყლის დაღვრა — ჭურჭლეუ-ლის მტვრევის ხმა

**ჩხჷრფჷნ** — ღარიდან გამომდინარე წყლის ხმა

**ჩხჷფე** — ხდის, გამხდარად აქცევს

**ჩხჷეტ** — წვრილი რიყის ქვა. ჩხჷტალი ანუ ჩხუტელი იგივეა ჩხჷტარი სო-ფელი ლეჩხუმში „ჩხატალის მთა კაბადოკიაში“ მ. ჯანაშვილი. გვ. მბ.

**ჩჷდ** — **ჩასარევი** — სასართავი ბაწრის დაგრეხვის დროს კანაფის ნაპირის ჩასართავი — საზოგადოებაში გა-რევა. „ჩჷდს ლიჩჷჷდ“. ჩასათვლე-ლი „დეემთე ჩჷდა“ — არაფრად ჩა-სათვლელი

**ჩჷდიინა** — არევა

**ჩჷმე** — ანელებს ცეცხლს

**ჩჷჷრეევი** — დაიარება, მოკრეტინო ნელა მუშაობს უჩუმრად

**ჩჷრთჷ-ფჷრთჷ** — უსუფთაო, უწესრიგო

**ჩჷრჩხჷნი** — მჟავე წყალი ჩუხჩუხებს, მწვადი შიშხინებს

**ჩჷრთიინა** — სქელ რაიმეში გარჭობა

**ჩჷბჷტ** — გაუგებარი, უვარგისი ახალ-გაზრდა კაცი

**ჩჷფე** — კვებავს, აზამთრებს

# ც

**ცაგ** — ასკილი, ეკლიანი მცენარე — ცაგერი ანუ ცაგიარი სოფელი ცაგიკი სომხეთში «Севернее при горе кендыле на самой границе, стоял и стоить и теперь деревьня Цагики род отъ Цагикъ цветок лежал между Карином и Спером». Адонц «Армения в эпоху Юстиняна», ст. 24.

**ცაადელყვადელ** — არა სინამდვილე, შეუსაბამობის ლაპარაკი

**ცაადი** — ცვლის

**ცაი** — თელა. აქედან უნდა იყოს ადგილის სახელი ცაიში მეგრულად ც— ბ. ლექსიკონი გვ. 31

**ცალარ** — საპალნის ტვირთები

**ცალშია** — მცირე ნაჯახი, ცალი ხელით სამუშაო

**ცალ-ტოლი** — საპალნის ერთი მხარის ტვირთი, ცალი (ქიზ.) ღვინის საწყაოა საპალნის ნახევარი

**ცალდი — ცალდ** — ცალდი ცალად ჯაი გარგლი

**ცალფა** — ერთი ფზა

**ცალამაგვ** — ტოლი

**ცალთავ** — დიდი და ჩლუნგი ნაჯახი

**ცაანცი** — მცენარეა მომჟავო ნაყოფით ჭალებში იცის ეკლიანია „კუნელი“ ბ. ლექსიკონი ა. მაყაშვილი გვ. 168

**ცანდ** — კიბის საფეხური Zahen, Zad კბილებიანი ბორბალი. კბილი „ცანდი ქვაბის საკიდარი ჯაჭვი“ (საბა) „ჯაჭვი ეწოდების ყოველსა ილე კროსა ერთიმ-ეორეიშ გაყრილსა გინა ცანდთა“ გვ. 74. დ. მშვენიერაძე ტექნიკის ლექ. მასალები ქართ. წერ. ძეგლებში

**ცან** — ლაშხეთის ზემოთ მთელ ვრცელ ტერიტორიას ჰქვია ცანა, ცენა ძველი ნასახლარებით, ციხეებით. აქ უნდა ყოფილიყო დასახლებული სვანთა ტომი ცანები. ეს ხალხი აღმოსავლეთ საქართველოდან უნდა იყოს უკან დახეული ან გადმოსახლებული ქართლების მოწოლის დროს, ვინაიდან იქაც იხსენიება წანართა ტომები ანუ ცანართა ტომები წანარეთი, ცანარეთი. ჩვენი წელთაღრიცხვის 532 წელს აღმოსავლეთ საქართველოს მთიანეთში ყოფილა სვანური მოდგმის ხალხის წანართა ტომის. საერისთაო, რასაც მოქცევაი ქართლისაი ამტკიცებს. „სხვაი ვინმეა კაცი დაადგინეს მთავრად წანარეთისა ევისა და მორჩილებაი დასდვეს მისი“ ქართ. ერის ისტორია. ტ. 1. 1960 წ. გვ. 246. «Горная страна при Арагвском ущелье у армянского историка Фоми Арцруни въ описании похода Буги въ IX веке между тем tanar есть правильное сванское множ· число от слова tan გვ. 32 ნ. მარი «Из поездки въ Сванию».

როგორც ცნობილია, კახეთის სამთავროს ჩამოყალიბებაში, რაც არაბი დამპყრობლების წინააღმდეგ გააფთრებული ბრძოლის ვითარებაში მიმდინარეობდა, განსაკუთრებით დიდი როლი ითამაშა არაგვის ხეობაში მცხოვრებმა წანართა ქართველმა ტომმა, საიდანაც კახეთის პირველი მთავრები გამოვიდნენ. პ. რატინი „ვ. ტ“ ავტორის ვინაობისათვის. მნათობი № 4, 1968. Zinne — კოშკი. გერმანულად. აქედან ცანარები კოშკების ქვეყანა ანუ ჰერეთი — Her — გერმანულად კაცი. აქედან ჰერები და ჰერეთი. დავით აღმაშენებელს ნაჭარმაგევში გამართულ დარბაზობაზე მიუღია 12 მეფე. ამ მეფეთა სიაში მოხსენებულია წანართა მეფე (აღმოსავლეთ ჰერეთის), რომელიც შემოიერთა 1117 წელს. პ. ინგოროყვა „რუსთველიანას ეპილოგი“, „მნათობი“, № 4. 1963 წ. «Карты находятся в постоянных отношениях и родственной связи с легендарным племенем вцанов»
აფხაზეთის ისტ. ნარ. I. გვ. 44



**ცარც** — თხელი, თხელ კანიანი ნიგოზი ან სხვა ნაყოფი.

**ცაარცჷჷლ** — თხელკანიანი ნიგვზის ჯიში

**ცარს აჩად აა ბარს** — ცაში წავიდა თუ ბარში

**ცააქვან — მააქვა** — ენების მიტან-მოტანა

**ცაყ** — ორკაპი ჯოხი ყანაში დასმული რიყის თეთრი ქვის დასადები გოხი ქვის — აქედან მუქოხ თვალის საწინაღმდეგოდ

**ცააში ლინეესყი** — ხუთშაბათის კერვამ ხანძარი იცისო

**ცააშ** — ხუთშაბათი ე. ი. ცისა.? ეს დღე მიჩნეულია მგზავრისათვის სვიან დღედ — სამუშაო დღეა. ამ დღეს არაფერს არ გასცემენ, არ ხმარობენ მაკრატელს, ღვთისშობლის ხსენებას ამბობენ, ამ დღეს „ცაშია ლამაარია“, საღამოს მზის ჩასვლის შემდგომ ნემსის ხმარება არ შეიძლება ცეცხლის მხრით არისო უქმე. „ცაა ლადღი ლიდარაალ ი ზურალა მაღვარ ეშხუ ლოქლი“ ხუთშაბათს გამოდარების ისე დაიჯერება, როორც ქალის ფიცის

**ცაცხვ** — ცაცხვი

**ცაცხვან** — აჩქარება

**ცახან** — თანა „ცხანა მეგნე“ თანამდგომი

**ცახჷჷლ** — მცირე სუსტი წვეტიანი ახლად გამოსული კბილი. სოფ. ცახი რაჭაში

**ცააკფაკ** — აქა-იქ გამოდებული ნაკერავი

**ცეელა-ბეელა** — აქეთ-იქით გაუჩერებელი სიარული

**ცეებეკე** — თხასავით მოძრაობს, ხშირად მონაცვლეობს. ფეხებზე ციშიკი (იმერ.) ხტუნვით სიარული“ ა. ღლონტი

**ცელა** — კობა

**ცეირ** — ფიქალის ფიცარი

**ცენცულაი** — მიცენცელებული

**ცენიირ** — ბოზი ქალი

**ცენცუშ** — ოდნავ გამოდებული მიცენცელებაზე „ასე საცენცეზე მუშაობენ აქ და მაინც გული არ უდრკებათ“ ნანა ღვინეფაძე სტატიიდან გაზ. „ახალგაზრდა კომუნისტი“, 24/10 63 წ. ცენცა (ლეჩხ.) გადასავარდნი ნაპირი“. ა. ღლონტი

**ცერ** — ფიქალის ფიცარი, დიდი თითი

**ცეერაალ** — ღელეს ჰქვია ტვიბში ჩოლურში. სოფლის აღმოსავლეთით ჩადის. იქ იპოვება კარგად პობადი ქვა ფიქალი, რასაც ცეერას უწოდებენ. აქედან ბიბლიური ცეირ ქვის ფიცარი, მოსეს რჯულის კანონებით დაწერილი ნახ. ლიცერავე

**ცეტეერ** — პატარა წვრილი ნაპობი „ცეტერი (ქართ.) წვეტიანი წამახული ჯოხი“ ა. ღლონტი

**ცეცა** — ხის შტამბიდან ტოტის ძირიანად მოცილებას ჰქვია

**ცვარიილ** — ნაწველი

**ცვარიილოდ** — პატარა საკვეთი რძე

**ცვიდდი მჷნქქდად** — ტყვილა უბრალოდ

**ცვარ** — ცვარი,დარჩენილი იყო

**ცვიდინბარო** — ტყვილა უბრალოდ
**ცვირ** — ნარჩენია
**ცვიდდ** — ტყვილა
**ცვიდდ ლი მაგ** — ტყვილია ყველაფერი
**ცვიდდჯაარ** — ტყვილი გაქვს
**ცვერა** — დატოვება, დარჩენა
**ცვებნი** — იჭრება
**ცვედლიან** — ცოდვიანი
**ციაფუა** — აქეთ-იქეთ განუწყვეტლივ მოძრაობა ციაფუათ (ლეჩხ.) ფაციფუცით გაკეთება. ა. ღლონტი
**ციბი** — თხის დაძახება
**ციბს ასკნე** — ციცაბოს ხტება „როცა ციცაბზე დაინახავთ“ ახალგაზრდა კომუნისტი“ 24.17.63 წ.
**ციგ-ცაგ** — თხის სიარული. თხა Ziege (გერმანულად)
**ციგინ-ბუმბილ** — ტყვილები, ზღაპრები და ბუმბული
**ციგინ** — ზღაპარი
**ციგიან** — მასხარა
**ციგჶლ** — კბილი, პირველი ამოსული კბილი (ბავშვის ენაზე)
**ცივ-ცივდ** — ხელით მიწაზე დაუკარებლად „ცივცივდ ენკიდ“
**ცივალდე** — ჯეჯილობს
**ციკაალ** — გოდორი, ითქმის აგრეთვე ცხიკაალ
**ცილფაკ** — აქა-იქ დაბიჯებული
**ცილაბ** — ცილობა, აზრთა გაცვლა-გამოცვლა
**ცილ** — ხის კანის შიგნით წვნიანი ლორწო, ცილა
**ციილ** — წყალი (ბავშვის ენაზე)
**ცილვენ** — ეს არის შენაერთი სანთლის, თაფლის, ზეთისა და წმინდა უმარილო ქონისა, შეადუღებენ და მიღებული ნაერთით კვებავენ მეძუძურ ბავშვებს რძის ნაკლებობის დროს.
**ციმცამე** — აქეთ-იქეთ სწრაფად იხედება შიშის გამო
**ცინყა** — მოცვი „ცოცხობა მოცვის ხე“. ა. მლავიძე ოკ. ლექსიკონი გვ. 96. ჭანურად ცანაკო, მეგრულად ცინყა, ბ. ლექ. გვ. 47
**ცინდავ** — ბარტყი, ფრინველის შვილი, თაგვების შვილები
**ცინციბურ** — შელოცილი ქაღალდით შეკერილი ქისა იღლიაში გამოსაბმელი
**ცინცხალ** — მცხრალი — დაკლებულ მთვარეს ჰქვია. ახალ მთვარეს. ამ დროს მოჭრილი ხე უცბად ხმება“... „საჭირო მოსაჭრელ ხეს ხალხის შეხედულებით „სავე მთვარე უნდა“ რომ არ დაიკრილოს, მ. გეგეშიძე. „წყლის ტრანსპორტი საქართველოში. საქ. მეცნ. აკად. მიმომხილველი. წ. ვ. გვ. 242. ცინცხლობა (რაჭ.) ახალი მთვარის ხატობა
**ცინციდ ლიქნე** — ტყვიით ცხრილავს. ტყვიით დაცხრილვა
**ცინცხალ** — ცინცხალი (ლეჩ.) უხმარი, ახალი
**ციინცა** — თავლია, ახდილი
**ცინცქილ** — განებივრებული ნახ. ფუნცქულ
**ცინცილ** — თხელი „ცინცილ დიინოოლ“.
**ციოყ** — მამაკაცის სახელი ყოფილა ახლა ნაკლებად იხმარება
**ციუულ** — მცირე სითხე
**ციირა** — აღლეტვა — გაფცქვნა Zerren გერმანულად — ამოაძრობს
**ციც** — წყალი (ბავშვის ენაზე) ატყავებს ჰქვია
**ციცხვ** — ჯინჯილი
**ციცქი** — ფუცქუ — ფრონცქია



**ციცვი სარაგოოლარ** — სოფელ ლეუშერსა და ფანაგას შორის მოროულის ზემოთ წყაროებს ჰქვიათ
**ციცუნილარ** — მცენარე ბაგუინდის გაზაფხულის ყვავილები ბუსუიანები. ციცუნია (ლეჩ.) ბუმბული, რომელსაც ტირიფი ისხამს“. არაა სწორი ტირიფმა ასეთი რამე არ იცის. ა. ღლონტი
**ციცვ** — კატა
**ციცა — ბრიცა** — ცისა ბრისა, მიდებულ-მოდებული ლაპარაკი
**ციხვა** — მწვერვალის წვეტი
**ცმადიირ** — მიზეზიანობა საჭმლის გამო „ცმადირობა“ (საბა)
**ცმაცურე** — ცმაცურობს, რაიმეს საწადელს წუხს
**ცმოტე** — ადგილზე მოძრაობით ფხიზლობს, შიშს, მოუსვენრობას გამოხატავს, ცმუტვა — ადგომას ლამობდეს და იძროდეს“ (საბა)
**ცოოდოოლ-ბოოდოოლ** — მიდებულ-მოდებული ლაპარაკი, არა სერიოზულ საქმეზე ლაპარაკი
**ცოოდულ** — ცოდვიანი „ცოდუულოო“
**ცოდ** — ცოდვა
**ცოდა კალენ** — შესაბრალებელი
**ცოდვარშვ** — უბედურებით
**ცეენცუშვ** — მიცენცელებაზე
**ცრესი ბრეს** — მიფანტ-მოფანტვა ცასა და ბარში გაფანტვა, „ცარს აჩად ა ბარს დემმა ოხმეკვრედ“ ცაში დაიკარგა თუ ბარში ვერაფერი ვერ გავიგეთ
**ცუერეხ** — უწესრიგოდ ყველგან დაიარებიან სწრაფად
**ცუზ** — თევზს ჰქვია ლენტეხურ კილოზე ჩოლურულად ასეთი სახელი თითქოს არ ჩანს, მაგრამ ამბობენ მეჭეჭზე ცუზი თე. ე. ი. თევზის თვალი
**ცუუერეხი** — უწესრიგოდ მიდი-მოდიან ძევრნი
**ცულაკვმატ** — შვილდ-ისარი
**ცულოოდ** — რძეში ჩაფშვნილი პური (ბავშვის ენაზე)
**კუნცხულაი** — სულ მოსწრაფებული — „ხოლა ქვინიშ“
**ცურე** — ტოვებს
**ცუბე** — მიარღვევს თოვლს, წყლის მასას
**ცხვედა** — წყლის შეჩერება, ამოგლეჯვა. „მიდით და ფრიდონს უამბეთ ამბავი არ ნაცქაფავი“. ვ. ტ.
**ცუქ-მაქ** — დანებება უცბად დაბრუნება. საჭმელის პწკენა-პწკენად
**ცუხვ** — ავი, ენამწარე
**ცქაფუნე** — ზედმეტად ისწრაფვის რაიმეს ჭამას, გაკეთებას ან სადმე წასვლას „ცქაფს შყედნი“ ამბობენ. ცქაფი (გურ. ლეჩხ.) ჩქარი სწრაფი“ კ. ღლონტი. „მიდით და ფრიდონს უამბეთ ამბავი არ ნაცქაფავი“ ვ. ტ.
**ცქაფს შყედნი** — მოუთმენლობა იპყრობს „აწ ნახეთ მთვრალი ვაჭარი ცქაფი უწრფელი, მსწრომელი“ ვ. ტ. „ცქაფი — ჴალფეხ — სწრაფი“ საბა). მრავალჯერ მომისმენია შენგან ეგეური ცქაფვაი (ვისრამიანი) „მიდით და ფრიდონს უამბეთ ამბავი არ ნაცქაფავი“ ვ. ტ.
**ცქვლიფოპ** — მიწევ-მოწევა რაიმესი ხვედრების გამო
**ცქიფუშ** — მთლად ნაპირზე გახეთქვაზე გაკერვა — ცქიფუშვ აშხბი
**ცქნავ** — პატარა ბავშვი
**ცქიფე** — თხელის რაიმეს გახვთქვა „ჴადჟი ცქიფე“

**ცქჷრ** — თხელი სოკო, ბავშვის მძღნერა

**ცხაი** — ცხად, ცხათ

**ცხაკვ** — ქორი

**ცხა** — ფრჩხილი, სახლის ნაწილი უფრო განიერი კედლის პირი ფუნდამენტის ზემოთ. „ცახ. ინგ. ეკლიანი შამბი“ გვ. 269.

**ცხამ** — ხორბლის თანამგზავრი სარეველა — მისი ნაყოფის ჭამა აბჟუებს კაცს, სოფელი ცხამი ყვირილის ხეობაში „ღვარძლი“. ბ. ლექსიკონი გვ. 168. „შეკეთება ჭირდება ქორეთის ცხამის ციხეებს. გაზ. „სოფლის ცხოვრება“. 1982 წ. 7 ოქტომბერი. ნახ. ყვარშალ. ცხამიში კიანი ნეესკა სიპ — ძლიერ უჭირს. სოფ. ცხამი საჩხერის რაიონში

**ცხაპ** — საქონლის კისრის ხორცი

**ცხა** — ფხანკდ — ცხან ფხანკდ დემ ფუშტე — არსად არ უშვებს კლანჭებიდან არ უშვებს — კლანჭებიდან, ნაბიჯზე — ფხანკდ-ბლანკდ — სუსტი მცირე ნაბიჯი

**ცხარ** — ცხარე, მჟავე წყლის, ლიმონადის გემო

**ცხანდი კიანდ დემ ხეყვლენი** — არ ცილდება

**ცხა ფხანკს დემ ფუშტე** — არ იცილებს, კლანჭებიდან არ უშვებს

**ცხა ლირკინე** — კლანჭებს მოგდება, ხვედრება

**ცხაა ლირსკჷნე** — ფრჩხილის ტკენა გაჟეჟვამდე

**ცხანა** — ერთი რაიმესი დაჟინებით გამეორება „ქაათცხანე“

**ცხაუ** — ჰაფუშვ — გაფაციცებით, ამინდის მოსწრების გამო — მოასწ. მუშაობა

**ცხატა** — გაჩხირება, გაკვეტება. ხატზე გადაცემა ნაჭდევი ჯოხის დასობით

**ცხემა** — ზრდა

**ცხეურ** — ტყის ზონას ჰქვია სოფ. ჭველფში

**ცხევრაი** — ხარის სახელია ნახ. იცხეევრიელ — უძველესი სახელია

**ცხეთაგ** — ზღაპრული პიროვნება, ადამიანის მოდგმის წინაპარი. დედასთან ერთად დაესახლა ძველი ციხექალაქის ნანგრევებში — დედამისმა ადამიანის თავის ქალა ნახა. შვილისგან მალულად ქალი უვლიდა, ქალას რძეში ბანდა და აღსდგა არსება დევის სახით. დევი ექმრო ცხეთაგის დედას და ეყოლათ შვილი, რომელსაც დაარქვეს დევთაგანი — დევთაგს ძმა ცხეთაგი უყვარდა, მაგრამ დევსა და დედას არ უყვარდათ. ამიტომ გადაწყვიტეს ცხეთაგის დაღუპვა, მაგრამ ყველაფერ ამას ყურს უგდებდა დევთაგა და რამდენჯერმე იხსნა ძმა სიკვდილისაგან, ხოლო შემდეგ ღრუბლად ქცეულ დევს შვილმა დევთაგმა ესროლა ისარი და გაანადგურა დევი — ამ ზღაპარში ქალაქი მცხეთის ისტორია უნდა იყოს ჩაქსოვილი

**ცხჷპე** — ფსკვნის

**ცხეპნი** — ხტება ძილიდან, მოხრილი რაიმე უცბად იმართება, იხსნება ბოლოების გადასკვნით, ინასკვება. გაშლასაც ჰქვია და შეკვრასაც. ირკალება

**ცხეკა** — თვალის ამოგდება

**ტხეკ** — ტყე

**ცხეთაშ** — ადგილის სახელია ჟახუნდერის დასავლეთით ძველი ციხე-სიმაგრით

**ცხეენა** — არჩევანი, დავარცხნა (ბავშ. ენაზე)



**ცხეკვირ** — ცხევირ ძველებური წარმართული რაღაც სალოცავი, რომელსაც ზვარაკს შესწირავდნენ მამალი ცხოველის სახით. ცხეკურა (ლეჩხ.) წითელი და თეთრი ფერით ჭრელი ხარის სახელია. აქედან ცხვვრაი ცხეკვარაი. მახვილი კარგი რქიანი ხარი

**ცხვიმ** — რცხილა

**ცხვარაი** — შემშრობი

**ცხვედა** — შეწყვეტა მისაბმელი ნახვრეტის გამოგლეჯა, შეწყვეტა წყლის, ფულის გზავნის, მაცხვედი მოგვიანო გინა მას უკანი“ (საბა).

**ცხვაანზა** — ქვევიდან ზევით აღმართზე ძლივს ატანა

**ცხვად** — ქვაბი

**ცხვიშილ** — სხვიშვილი, ძველად ყავდათ ცხვიშლარ, რომლებიც არა საკუთარი მოდგმის და ტომისანი იყვნენ და ასრულებდნენ მონის მოვალეობას

**ცხვი** — ისარი, აქედან სოფლის სახელი ცაგერის რაიონში „ცხუკუშერი“ ანდა სოფელი ცხუკური

**ცხიდ** — მიზეზი, შესწორება „ცხიდს ხოკედ“ მიზეზს უღებს

**ცხიდ-უცხიიდა** — სიტყვა შეუსწორებელი

**ცხიკოოლ** — გოდორი

**ცხიკინოოლ** — პატარა გოდორი

**ცხირა** — გარკვევა

**ცხიიდე** — ზრახვას ამბობს

**ცხლიპაი** — მაღალი, სწორი და წვრილი

**ცხილლ** — ფართო თვლიანი მარცვალ სარჩევი, უფრო წვრილს ლარსგვალ ჰქვია, იმაზე უფრო წვრილ ძვერა ცხილი (ქართ. ქიზიყ. ზ. აჭარა) წვრილთვლებიანი საცერი

**ცხუმაანი** — ადგილის სახელია სოფ. ლეუშერის ზემოთ ეკლესიით

**ცხუგვ** — პირწაწვეტებული გოგო — ავი ქალი

**ცხულა** — თმის შერუჯვის სუნი

**ცხუუნი** — ნამცხვარის სახეა, მკვდრის კურთხევის დროს აცხობენ

**ცხჷც** — კატის გარეკვის დროს იტყვიან

**ცჷხშვ ხონცჷხა** — დამახსოვრებული აქვს

**ცხჷჷლდა-ბჷჷლდა** — ცეცხლში თმების დაწვის ხმაურს ჰქვია

**ცხრილ** — ცხავი, რომელშიც ხვავს ატარებენ მიწასა და მტვრის მოსაშორებლად

**ცხჷმალდ** — სოფელია ხელედურის ხეობაში ვანის მთის დასაწყისში

**ცხჷნტრალ** — წვრილი გამხმარი შტოები

**ცილდჷმ** — სუფთა ჩაურეველი

**ცხჷპერტ** — წვრილი წკნელი

**ცხჷპე** — ფსკვნის, არკალებს, ამრგვალებს

**ცჷგჷჷლ-ბჷგჷჷლ** — მიედ-მოედება, — უსაფუძვლო ლაპარაკი

**ცჷჷბევი** — ქუსლებზე ძლივს დაიარება

**ცელე** — ხევს

**ცჷლდჷმ** — შეურეველი წმინდა „ცჷლდ მჷლიც“ — მარტო წყალი

**ცჷლჷჷრა** — გაპობას ჰქვია, დახევასაც ჰქვია

**ცჷჷხლეევიხ** — დაიარებიან მცირე რიცხვიანად აქა-იქ უსიცოცხლოდ

**ცჷრხ** — გამხმარი წვრილი შტოები. „ცჷრცხალ“.

**ცჷრცხალ** — წვრილფოთლებიანი ნეშოიანი შეშა

**ცჷრცხნი** — მაჭარი დუღს, მჟავე წყალის ხმა

**ციგ** — წაწვეტებული რაიმე, წამახვილებული

**ცჳცქჳლ** — მცირეწლოვანი ბავშვი

**ცჳცქჳნიილ** — კარგი შესახედავი, სათუთი მცირეწლოვანი გოგო.

**ცჳიხ** — კატის გადევნის ხმა

**ცჳცე** — ხის ბოძად შტოს ხლეჩს

**ცჳხ** — ხსომება.

**ცჳხშვ** — **ხონცჳხა** — ხსომებით ახსოვს

# ძ

**ძაბრ** — ძაბრი, სითხის ჩასასხმელი ვიწრო ყელიან ჭურჭელში

**ძაგვ** — „ძაგვარა (ლეჩხ.) კონებად შეკრული ჯაგარი“ უფრო მსხვილს ქედზე მოყენებულს ქენჩეხი ჰქვია

**ძანძახ** — ძლიერი წვიმა. „ძანძალი (მესხ.) წვიმა და დიდი ტალახი“, ა. ღლონტი. „იმ წკვარამსა და წვიმა ძენძეხში“ ვ, ლორთქიფანიძე ტ. 1.

**ძანძვლი** — სუსტი ეშმაკი ქალი ლაპარაკობს

**ძარძღ** — ნაპობების გადასაბამი წვრილი ნაპობები

**ძარღვი ლვებს ხოქვცე** — ძარღვს უწყვეტს

**ძარ** — ღრმა ჩეო წკნელებისაგან დაწნული

**ძარღვ** — ძარღვი

**ძაფ** — ძაფი

**ძაფრა** — ზაფრა, დაზაფრული

**ძალო** — კაცის სახელი იყო ძველად. აქედან ძალოშა ლაშხეთში.

**ძალ** — ძლიერ ზომაზე მეტად დამჟავებული „ზოგი სოფლის მცხოვრებლებს გარდა სხვა გადასახადებისა აგრეთვე ნიორისა და მძალეს“ გადახდა ევალებოდა“. ვ. ჩაკვეტაძე, ქუთაისი სტ. გვ. 294.

**ძაღვიტ** — გაიძვერა. სუსტი, მაგრამ ცბიერი პატარა კაცი

**ძაძფურს ხასგურ** — დარდისა და ჯავრის გამო დაზაფრულნი არიან

**ძგანზვლი** — ძაღლი ძლიერად ყეფს.

**ძგერა** — იძგერება

**ძგვარბალი** — ძლიერ დუღს

**ძგვაბდ ლიგნე** — ძალით დახევა

**ძგვლიბობ** — რაიმესი ხვედრების გამო კაცების ძალით მოქმედება

**ძგვიბაი** — დიდი მოყვანილობის ადამიანი

**ძგვერ** — მიწის ჩაწყვეტილი კედელი „ლაძგვერია ადგილს ჰქვია ლეჩხუმის ტერიტორიაზე.

**ძგირი-ძგირი** — უხეში ჩიჩინით მოქმედება

**ძგიდუშვ** — ნაპირ-ნაპირ

**ძგიდ** — ძგიდე მჭადის ნაპირი უფრო გამხმარი, ბილიკის ორივე მხარეს ებჯინებოდა წყლიან ძგიდეს (ბ. ბლანტრე, რ. ლ. სტივენსონი)

**ძგლამუნე** — მშიერი ძაღლი ყეფს

**ძგიდარ** — გამხმარი პურის ნატეხები

**ძგნარდ ლიგნე** — დამთხლევა

**ძგუბე** — ამტვრევს, ხეთქავს

**ძგუბე** — ანგრევს

**ძგუულ** — ნაღმის ხმა

**ძგჳჳლ** — ძლიერი სროლის ხმა

**ძებრე** — დორბლს ყრის ძაღლი ყეფით, ადამიანი გააფთრებული ლაპარაკით

**ძეძლევ** — ძუნწი „ონის პირისპირ რიონის ჩრდილო მთის კალთათა შინა არის დაბა „ძეძლევი“ ვ. ბატონიშვილი. გვ. 286



**ძეგვ** — წვრილი ჯაგნარი ტყე „ძეგვი“ სოფელია აღ. საქართველოში. ძეგვი (რაჭ.) გაუვალი, ეკლიანი ჩირგვი“ ა. ღლონტი

**ძეგიამ** — ანუ ზეგიამი სოფელია ზემო სვანეთში. მდინარე ძეგიამი კახეთშია და მტკვარს ერთვის მარჯვენა მხრიდან. ძეგამი ანუ ბაზარი

**ძევალ** — ქათმის ბუდეში მთლად არ იღებენ კვერცხებს. ერთს უტოვებენ და მას ჰქვია „ძევალი“ (ძურა) ბუდეში დატოვებული კვერცხი. ა. ღლონტი

**ძემნი** — პატარა გახევა, გაცრეცის შედეგად მცირე დახევა

**ძეძრე** — ნელა და წვრილად წვიმს

**ძვეერა** — საცერი

**ძვერ** — მძორი

**ძვერი ლეღვ** — ძვერი ლეღვ მაარ „ნათესავი სისხლი და ხორცი“

**ძია** — დაკვლა (ბავშვის ენაზე)

**ძინარ** — დილა

**ძირ** — ძირი, ხის ძირები, საფუვარი

**ძირიშ** — ახლობელი ძირითადი

**ძიუულ** — მძივი, პატარა მძივი

**ძიწკ** — მირტყმის ხმა, გამოკვრის ხმა

**ძიძი** — ხორცი (ბავშვის ენაზე)

**ძიძიფდ აგნე** — სასტიკად ხევს

**ძიიძეევი** — პატარა რაიმე ძლიერ ირყევა მაგ. კბილი

**ძიძიფდ ლიგნე** — მთლად დახევა

**ძიობ** — დაუზოგავი ჩხუბი, უთანხმოება

**ძმაი** — ქმრის ძმა „ზამაჲ ცოლისათვის ქმრის ძმები ინგილოურად. გვ. 246 ძვ. საქ. ექვ. თაყაიშვილი

**ძოლობოუურ** — ძოლობოურ — ძუნწი, კრიჟანგი

**ძუნკვალ** — ძაღლი — ცუდი გამხდარი ძაღლი — გურულადაც ჰქვია ძუნკვალი, ძუნკალი „ძუნკლებივით გვარონიებენ“

**ძუმბეერ** — მცენარეა, რომლის წკნელებსაც ყალიონის ღერებად იყენებენ, მაგიური მცენარეა, რომლის კანის გაცლით აჭრელებული წკნელებით იაკობმა მიუგო მის სიმამრ ლაბანს

**ძუძულაიდ** — ზუსტი, მოზომილად

**ძღარ** — ძლიერი წვიმა

**ძღგდ** — დიდი

**ძღანკვლი** — პატარა ცუდი ძაღლი ყეფს

**ძღაბ** — ავი დედალი ძაღლი, გამხდარი ავი დედაკაცი

**ძღეელი** — თიკანი ხმიანობს

**ძღიკიად** — გამხდარი წვრილი ტანის

**ძღიკი** — წვრილი ტანის გამხდარი ბიჭი

**ძღრაანკა** — ფეხშიშველა გამხდარი ქალის წაქცევა

**ძჳგრი** — კაცის სახელი იყო ძველად ქართ. გვარი ძიგრაშვილი

**ძიგრიშა** — ძიგარი კაცის სახელი

**ძჳგჳრ** — წვრილი და ხშირი ტყე

**ძჳმე** — პატარას ხევს

**ძჳრძაან** — ძვრა

**ძჳრბეელ** — ტუჩებზე დორბლით ლაპარაკის ან ძაღლის ყეფის დროს

**ძჳნწ** — ღორის გადენვის ან მოშინაურების დროს ეძახიან

**ძჳრძღნი** — მცირეს დუღს, სუსტად დუღს

**ძჳფე** — ამ სიტყვის გაგება ახლა სვანურში არ ამბობენ ისე „ძჳფეთე ნოსა აჩე“ ზუფუს მდინარე — ბზიფის აფხაზეთშია „არს ზუფუ მცირე ქაქლაქისაებრი, სახელი და საყოფელი შარვაშიძისა, რომელიმე მპყრომბელობს აფხაზთა, ამა ზუფუს დასავლით დის მუწის წყალი“ ვ. ბატონიშვილი

**წ**

**წაბ** — სამართებელი, გალესილი დანა.

**წადავ** — წითელი ძროხის სახელია

**წავაშ** — შემწე, დამხმარე

**წათხ** — ხორცის ანდა ქველის მარილიანი წვენი „წათხი მლაშე ბალღამი“ (საბა)

**წაიდარი** — ვერ არის კარგად

**წაი** — მჭლე

**წაი-წაიდ** — ზანტად, ძალის-ძალით

**წაი ფერიშ** — მჭლე ფერის

**წაკ** — ძლიერ მჟავე უმწიფარის სახელი „წაკი“ (ქიზ. მწუთხე)

**წაკარაი** — მწარე, მჟავე ხილი, ამბობენ — წაკორია

**წაკიატ** — უგნური, ჯიუტი, თვითდაჯერებული კაცი, ბლაგვი მახვილი

**წალკიატ** — წერაქვი, დაბლაგვებული ნაჯახი ანდა წალდი „წალკატი ეს არს ორგნითვე საკვეთი აქუნდეს, ქვათა სათლელად“ (საბა) წაკატი (გურ. ზ. აჭარ.) წერაქვი“. ა. ღლონტი

**წალკვეტ** — წალკოტი „ბაზალეთისა ტბის ძირას ოქროს წალკოტი ჰყვავისო“ ილია

**წალ** — წყალნარევი ჩირქი (ლე. კ.) წალა. წალა (ქიზიყ.) „გაწყალებული ჩირქი“, ა. ღლონტი

**წალა** — ახალი ხის მერქანი ძნელად გასათლელი

**წალდანი** — ჯაგნარი ტყე სახაბულიანო მუწდის ქვემოთ

**წალიკაია-წალიკა** — ბალახია (საბა). ბალახია ყვითელთავა ყვავილებით. მის წვენს იყენებენ ჩრჩილისა და მატლების საწინააღმდეგოდ. ძველად მისი წვენით ბანდნენ ჭრილობას სიცხეებში (წალიკა) (ქართ. გურ.) ყანის ბაია ა. ღლონტი

**წამ** — მოკლე სარი, მკვიდრი. „წამ მუხბე“ — მკვიდრი ძმა

**წამაყ** — ბინძური, უაზრო, უსაქმური კაცი

**წაანარ** — ადგილის სახელია სოფ. სასაშის თავში

**წაანი** — ხელით მოგლეჯილი თივა

**წანწვეფ** — ტყის ხილია, მჟავე გემოსი, როგორც რუსული КЛЮКО — „ძახველი“ ბ. ლექსიკონი. გვ. 168

**წანეერა** — ძლიერი სიცხე, ხვატი

**წაანაშ** — სოფელია ლენტეხში, ხელედურის ხეობაში

**წანკ** — ბუშის ბუშს ქვია. „წანკი (ლეჩხ. თუშ.) ცუდად მოენე“ ა. ღლონტი ავსა და ჩხუბისთავს — ჩხუბი, ლააძღვა ჩხუბისთავი, ჭინჭული

**წარეფარე** — უგრძნობლობა, სიმთვრალისაგან უღონოდ დავარდნა

**წარემარე** — ნების გარეშე, უხეშად

**წარიკბილ** — გაანჩხლებულ, კრეტინ ადამიანს ჰქვია — ცუდი გემოს ხილსაც

**წარდ** — მწარეს ჰქვია და ძლიერ ცუდ ამინდსაც

**წარფხან** — წხილი, ტლინკი

**წარ** — მაგარს ჰქვია, „წარ ლეთრე“ წარ ამახვ“

**წარ ამახვ** — სასტიკი მტერი

**წარაშად** — ძლიერად, „დეშ ხვარი წარაშდ“. — ვერ ვარ კარგად

**წარს მეჩდე** — ხელიდან წასული, ძლიერ მთვრალი

**წეფხი** — ცუდი მიწა (საბა)

**წაფხ** — დაქანებულ სახურავს ჰქვია. „ახოები, წარაფები ზვრებით არის დამშვენებული“ გაზ. სოფლის ცხოვრება 29/7. 63 წ.

**წაქა** — განაწური წვენი, მაწვნისა და მისთანათა (საბა) „წაქა (რაჭ. ქართ. წათხი.. ა. ღლონტი

**წაქ** — დამჟავებული, ყველამოყვანილი სითხე, სველი, ნახ. შველ.

**წაღმა — წაღმა, თვეთნე** — წმინდა, თეთრი

**წაწკვეტ** — ქუდის ზონარი

**წება** — დაკიდება

**წედა** — ნახვა, „მიჟე წედა“ —მზის ამოსვლა, მინათებს

**წევათ** — დამხარე, სასარგებლო „ეჩა წევათ დაარ ხაკუ“

**წევარ** — გვეჭ — გოჭი, ახალი მეძუძური

**წეზა** — დაკვლა სუსტისა და გამხდარისა

**წეელა** — წუელი. ნახ. სახარება. ეს ბალახი წამალია კატებისათვის

**წუელი** — არს ყანის ძირი ვიდრე ფუვთლამდე (საბა)

**წელ** — ვირი, ცხენის, ძროხის და მამალი ვირის ჰიბრიდს „ვილ“ ჰქვია. ნახ. ვილ.

**წელოოდ** — წისქვილის ნაწილი

**წემაშ** — მარხილის უღელზე მისაბმელი მსხვილი ბაწარი ან დაწნული თასმა — ჯამბარა“ თასმა მსხვილი გრეხილი“. ბ. ნიჟარაძე. გვ. 154

**წერეთ** — კლდის სახვრეტი საჭრელი წერაქვი. „ზემო ქართლში მდინარე ტონოს ხეობაში სოფლები დიდი და მცირე წერეთი, აქვეა თრიალეთის მთის ერთერთი ქედი წერეთის ქედად წოდებული. რეხვ. დას. საქართველო XVIII ს. „წემმეშო — კამეჩის ტყავის დაწნული ღვედი, რომლითაც კავს უღელს აბამენ. ქართ. დიალექტოლოგია. ლეჩხ. ლექს. გვ. 680

**წერქვაი** — საშემოდგომო ველური მსხალია სასიამოვნო გემო აქვს. ძლიერ უყვარს დათვსაც და ამიტომ ძლიერ ამტვრევს

**წერაქვ** — მარადმწვანე გრძელი ბალახი — ზამთრობით ქალამნებში ჩასატანებლად ხმარობენ — უცბად არ ხუნდება და არ იფშვნება „თომი“ ბ ლექსიკონი. ა. მაყაშვილი. გვ. 168. ლეჩხუმურად წერექო, მეგრულად წერაქვა ბ. ლექსიკონი. გვ. 32. „კსნის დასავლით დაბა წირქვალი“

**წექვნი** — ძლიერ ხდება

**წეეფხ** — მცირე წვეთი

**წეექვ** — წვეთი

**წექქვნი** — ძლიერ ხდება, გამხდარი ხდება

**წეწნი** — ოდნავ იხევა

**წვარ** — ჭვავის ჩალა

**წვა** — ჩანს

**წვაანდა** — ჩანდა

**წვადილნელაი** — ბალახია მწვანე ყვავილებით. მის ფოთლებს ურევენ ჭინჭრის ფხალში — რაჭულად მწვადინელა. ბ. ლექს. გვ. 31

**წვანილ** — მწვანე

**წვეენე** — წვენი

**წვეერ** — მელოგინე მშობიარე

**წვინწკ** — ძუნწი

**წვილ** — პატარძალი, დედოფალი

**წვირმი** — სოფელია ზემო სვანეთში

**წვირ** — ჭუჭყი, ფქვილი ჩადის დოლაბსა და ღერძს შორის, ოდნავ მოჟონავს სითხე

**წვიმპ** — წუმპე Sumpf — ჭაობი (გერმანულად)

**წვრიმპ** — ჭუჭყის გუბე

